**თარგმნა:**
მიხეილ გელაძემ

**სარედაქციო კოლეგია:**
ზურაბ მიქელაძე
ადამ შანთაძე
დანიელ ბოლქვაძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**
უშანგი ბოლქვაძე

**ISBN: 978-9941-8-0716-9**

**თარგმნილია:**
**Osman Nuri Topbaş**
**«Müslümanın Para ile İmtihanı»**

*წიგნი გამოცემულია საქართველოს ახალგაზრდებზე დახმარების ასოციაციის მიერ, სრულიად საქართველოს მუსლიმთა სამმართველოს რეკომენდაციით.*

გამომცემლობა ერქამი: 2019 - წელი

## მთარგმნელისგან

ადამიანის ფულით გამოცდა მუსლიმ მორწმუნეთა წინაშე მდგარი ერთ-ერთი აქტუალური და გლობალური პრობლემაა. ფულსა და სიმდიდრეზე დახარბებული ადამიანი თავის გამჩენს - ალლაჰსაც კი ივიწყებს და მუდამ მეტი მოგების, უფრო დიდი შემოსავლის ძიებაშია, მუდამ უკეთესი ფუფუნებისა და განცხრომის იდეებითაა დამუხტული. ამ გზით ის ისე ეცლება სულიერების საბადოს, როგორც კოსმოსის უჰაერო სივრცეში მოხვედრილი ადამიანი, რომელსაც ჟანგბადი არ ჰყოფნის და საშველად აქეთ-იქეთ აწყდება. ეს საკითხი ზოგადსაკაცობრიო სენია და გამოსავალი მხოლოდ სულიერების წიაღშია.

აი, ასეთი ფუჭი ილუზიებით გაბრუებული მორწმუნეები სულიერ სიმშვიდეს ვერსად და ვერასდროს ჰპოვებენ, რადგან მათ მხოლოდ ოქროს ზოდები, ბრილიანტისა და ბროლის კოშკები, ნავთობის ცისტერნები, არნახული სასახლეები, ულამაზესი კუნძულოვანი აგარაკები, ძვირადღირებული მანქანები, იახტები და ფულის დასტები ესიზმრებათ.

ყველა მოკვდავს უნდა ახსოვდეს, რომ უზენაესი ალლაჰის გამოცდა მხოლოდ ერთხელაა, მხოლოდ განკითხვის დღეა მისი სატესტო ადგილი და ამ გამოცდის გადაბარება აღარ შეიძლება. უზენაესი ალლაჰი ყველაზე სამართლიანი, ყველაზე მოწყალე და მიმტევებელია.





ეს წიგნი სწორედ მათთვისაა დაწერილი, ვინც დღეს მორწმუნის სახელს ატარებს, ფულის დასტებს ვეღარ ითვლის, მაგრამ ზექათს არ იხდის. მათ გამოსაცდელადაა დაწერილი, ვისაც მილიონები, მილიარდები აქვს და „მშიერი მსოფლიოსთვის" ერთ ცენტსაც ვერ იმეტებს, სწორედ მათთვისაა დაწერილი, ვინც ფულით „ომობანას" თამაშობს და ათასობით მშვიდობიან ბავშვს სასიკვდილოდ იმეტებს. მათ უნდა ახსოვდეთ, რომ უზენაესი ალლაჰის გამოცდა ყველაზე მკაცრი გამოცდა იქნება და იქ მათ ფულს ნულის ტოლა გავლენაც კი არ ექნება, ღმერთი არც მოიქრთამება და არც ვინმეს იქ რაიმე შეღავათი გაეწევა. მისი ფული იქ ისევე გაუფასურდება, როგორც უკაცრიელ კუნძულზე მოხვედრილი რობინზონ კრუზოს მონეტები, რომლებიც 14 წლის განმავლობაში ვერსად, ვერაფერში გამოიყენა და ზღვაში მოისროლა.

თუკი წიგნს გულდასმით წაიკითხავთ, სასიცოცხლოდ მნიშვნელოვან დარიგებებს იპოვით, რაც არასდროს დაგავიწყდებათ და ყოველდღე დაგაფიქრებთ ამ საკითხზე: „მე გამოსაცდელად ვარ მოვლენილი დედამიწაზე", „მე ხომ შემოსავალი მაქვს - მმართებს ზექათი გადავიხადო და სხვებს დავეხმარო."

*მიხეილ გელაძე*





# წინასიტყვაობა

ქება-დიდება უზენაეს ალლაჰს, რომელმაც ჩვენ, უმწეო მონა-მსახურები გაგვაჩინა და ურიცხვი წყალობით დაგვაჯილდოვა, რომელმაც სამყარო - ღვთაებრივი გამოცდის ადგილად და მისი მონა-მსახურები ცხოვრების ამ სკოლის გამოცდის გამვლელ მოწაფეებად აქცია, რათა გაეგო, ვინ იყო მათგან უკეთესი ქმედებების მიხედვით.

მშვიდობა და დალოცვა ჩვენს საყვარელ მუჰამმედ შუამავალს ﷺ, სწორი გზის ყველაზე დიდ დამრიგებელსა და მეგზურს, მთელი კაცობრიობისთვის მისაბაძ ნიმუშს, მის დალოცვილ მემკვიდრეობას და კეთილშობილ მიმდევრებს!

საჭიროა გვახსოვდეს, რომ ჩვენი რელიგია ისლამი არა მარტო აღმსარებლობის სისტემას, არამედ ცხოვრების მოწყობის სისტემასაც წარმოადგენს. ის არეგულირებს ქცევის წესებს, რომლებიც ჩვენთვის იდეალურია. ვინაიდან ის შეადგენს იურიდიულ სისტემას, რომელიც „კრიტერიუმების კრებულის“ ამგვარი საშუალებებითა და „ცხოვრების შეხედულებების“ სიფაქიზით, ჩვენი ცხოვრების ყველა სფეროს აწესრიგებს.

ესე იგი, ისლამი მუსლიმთა რწმენასა და რელიგიურ ცხოვრებას, მათ ზნეობრიობას, ურთიერთობას, განსაკუთრებით ღვთაებრივი კრიტერიუმების შესაბამისად,





სხვათა უფლებების დაცვას აყალიბებს, სოციალურ ურთიერთობებს აწესრიგებს. მაშასადამე, ის მუსლიმი, რომელმაც თავისთავში ისლამი სრულად ჩანერგა, სულისა და ფორმის თვალსაზრისით, ყვავილების არომატის მსგავსია. მან ის თავისი სხეულის ყოველი უჯრედით შეისისხლხორცა. ასეთი ადამიანი მგრძნობიარე, თანამგრძნობ და ფაქიზ ადამიანს წარმოადგენს, რომელიც ალლაჰისთვის გამოსადეგარი გზით წასვლას ცდილობს. ესაა პრინციპული ადამიანი, რომელიც გამორჩეულად იქცევა და სწორ გზას მტკიცედ მისდევს. ჩვენ არავითარ შემთხვევაში არ მივიღებთ ჩვენი კაპიტალისტური სისტემის სასტიკ აზროვნებას - განსაკუთრებით ვაჭრობისა და ბიზნესის საკითხებში, რომელიც არ ცნობს არავითარ წესებს, გარდა საკუთარი მოგებისა, არაფერს არ აღიქვამს და არაფერს არ ხვდება. რადგან ისეთი საკითხები, როგორიცაა ალალი და არამი (ნებადართული და აკრძალული), ადამიანის უფლებების დაცვა, გულმოწყალება, პასუხისმგებლობა, სამართლიანობა, პატიოსნება და საიმედოობა, მუსლიმი პიროვნების ნათელი თვისებებია და შეუძლებელია წარმოდგენა, რომ ეს თვისებები არ იყოს ან არასკმარისი იყოს. ამასთან, მიუხედავად იმისა, რომ ვაჭრობასა და ბიზნესში ეს წესები განსაკუთრებული ყურადღებით დასაცავია, დროდადრო ამქვეყნიური მოგება შეიძლება მარადიული ცხოვრების შფოთვაზე პრიორიტეტული აღმოჩნდეს. ამას კი მიჰყავს ისლამის პრინციპების მიტოვებისა და მათი თანდათანობითი მივიწყებისკენ. კერძოდ ამაში იმალება მთავარი საფრთხე. ადამიანს, აკრძალულის შესრულება, როცა ინფორმირებულია იმის შესახებ, რომ ეს არამია (აკრძალული), ცოდვილად აქცევს. გულგრილობა, რომლითაც ადამიანი აკრძალულს თავისთვის ნებადართულად მიიჩნევს, მას იმანს





(რწმენა) აშორებს. უდავოა, რომ ეს უზარმაზარი უბედურება მომავალში ადამიანს მუდმივი წამებისკენ მიაქანებს. ჩვენ ყველა მშვენივრად ვხედავთ, რომ სულიერი ფასეულობების ნგრევა გლობალურმა კულტურულმა აგრესიამ და კაპიტალისტურმა აზროვნებამ გამოიწვია. ტელევიზიისა და ინტერნეტის, რეკლამებისა და მოდის დამღუპველმა ზემოქმედებამ გონებაზე, ყველაზე უბრალო სურვილების პროპაგანდამ, დამუშავებამ და ადამიანის მოტივაციამ მომავალი თაობა გლობალური კულტურის მორჩილ რობოტებად აქცია. შეიძლება ითქვას, რომ ამჟამად შეიარაღებული აგრესიის ადგილი მასობრივი საინფორმაციო საშუალებების „კულტურულმა აგრესიამ“ დაიკავა, რომელიც იარაღის ნაცვლად ფულს იყენებს. ამ გლობალური მასშტაბის კულტურული აგრესიის შედეგად იწამლება ადამიანის გონება, რომელშიც ჯიუტად მატერიალისტური აზროვნება ინერგება, სულიერი ფასეულობები მანკიერდება, შინაგანი სამყარო ცარიელდება და კაცობრიობა ეგოისტური, მერკანტილური სუბიექტების მოხმარების საზოგადოებად გადაიქცევა.

რწმენა სუსტდება, ზნეობრივი ფასეულობები ქრება, გულმოწყალება, სიკეთე და ადამიანობა მოდიდან გამოდის, რის გამოც ყალიბდებიან ადამიანთა ტიპები, რომლებიც რობოტების მსგავსად, გრძნობებსა და ცოდნას მოკლებული არიან. ბოლოს და ბოლოს, ჩვენი საზოგადოების სულიერი სიმშვიდისა და ბედნიერების გზები გაპარტახებამდე მიდის და მიუდგომელი ხდება, როგორც დამსხვრეულ ჭიქა დაყრილი ადგილი. უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში გვატყობინებს, რომ იბლისი ჩვენ ქონებითა და შვილებით გვაცდუნებს. იბლისის ვალდებულებაა გზააბნეულობაში შეგვიყვანოს და არეულო-





ბა დათესოს. მას ადამიანები გზააბნეულობაში შეჰყავს და ბავშვების ჩართვით შფოთს ავრცელებს, სატყუარა მისწრაფებებზე თამაშით, მათ ამაოებისა და თავაშვებულობისკენ უბიძგებს. შფოთის გავრცელება ქონების საშუალებით ნებადართულის აკრძალულით ჩანაცვლებით ხდება, ან ყოველივე ამის არევით, რაც ადამიანის უდარდელობის მორევში ბიძგებით მთავრდება. ჩვენ რომ ახლა ეს შფოთი შევაჩეროთ, რომელმაც ეპიდემიის ფორმა მიიღო, რომ შევძლოთ ამ საფრთხის წინაშე თავშეკავება და თავისთავში მუსლიმის თვისებებისა და ღირსების დაცვა, რომ დავრჩეთ მედგარი ისლამში, ჩვენს სულიერ ფასეულობებს კიდევ უფრო მტკიცედ უნდა ჩავეჭიდოთ.

**ძვირფასო მკითხველებო**

ჟურნალ „ალთინოლუქის“ 2012 წლის ივნისისა და ივლისის გამოცემებში დაბეჭდილი იყო ჩვენი სტატია სახელწოდებით „მუსლიმის გამოცდა ფულით“, სადაც ჩვენს შეკითხვებს პასუხობდა ისლამის ერთერთი გამოჩენილი სწავლული ოსმან ნური თოფბაში. მოგვიანებით, ჩვენი მკითხველების დაჟინებული მოთხოვნის გათვალისწინებითა და არსებული აუცილებლობის შეგრძნებით, ჩვენ მივედით დასკვნამდე, რომ საჭიროა ჟურნალში დაბეჭდილი სტატიების თემა გაგვევითარებინა და ცალკე წიგნის სახით გამოგვეცა. ამ განზრახვით წარვუდგენთ მკითხველს საყურადღებოდ მოცემულ ნაშრომს, სადაც მივუთითებთ შეცდომებზე, რომლებსაც უშვებენ ადამიანები ამჟამად ვაჭრობასა თუ ბიზნესში და ვაძლევთ რჩევებს, თუ როგორ აიცდინონ ისინი.

ვიმედოვნებთ, რომ ეს წიგნი კეთილ დასაწყისს მოემსახურება და ალლაჰი ჩვენ თავის წყალობას, განკითხვის





დღემდე ბარაქას გვაჩუქებს! დაე, ღმერთი დაგვეხმაროს ჩვენ, საუკეთესო სახით, ეს ფულით გამოცდა გავიაროთ! დაე, მან გვაჩუქოს ჩვენ სიბრძნე, რათა ამქვეყნიური წყალობები მარადიული ბედნიერების საშუალებად, შორსმჭვრეტელობად და სულიერ სიმწიფედ გადავაქციოთ! ამინ!

ოსმან ნური თოფბაში

2012 წლის ოქტომბერი

უსკუდარი





# მუსლიმი — ფულით გამოცდაზე

**კითხვა:** უკანასკნელ ხანებში ხშირად ლაპარაკობენ და წერენ მუსლიმების ფულთან კავშირზე არაპატიოსანი გზით მოპოვებასთან დაკავშირებით. მაგალითად, პოლიტიკურ წრეებთან კავშირით გამდიდრებაზე, ფუფუნებისკენ მისწრაფებაზე, ხარჯვებთან მიმართებაში ზნეობის დაკარგვაზე, უსაზღვრო გამდიდრებაზე, სახსრებით მევახშეობაზე, პროცენტული წილების, კრედიტების გამოყენებაზე, სამუშაოსთან დაკავშირებულ შუამავალთა სისტემაზე. ისმის გვერდიდან კრიტიკული შენიშვნები: „ზღვრის გრძნობა ქრება, ყველაფერს ნებადართულად თვლიან და ყველაფერს ფული წყვეტს.“ აკრიტიკებენ თავისიანებიც. ერთნი გაჰკივიან: „საით მივდივართ ჩვენ“, მეორენი გამოდიან კაპიტალიზმის სისტემის წინააღმდეგ, მესამენი გამოდიან ლოზუნგებით „მუსლიმები მართალი არიან“. თქვენ, როგორც ადამიანს, რომელსაც გულთან ახლოს მიგაქვს მორწმუნე ადამიანების სასოება, ინტერესდებით საქმეების ჭეშმარიტი მდგომარეობით საკითხში „მუსლიმები და ფული“, რაზე გინდოდათ გაგემახვილებინათ ყურადღება?

**პასუხი:** არის ორი მნიშვნელოვანი ფაქტორი, რომლებიც ადამიანის პიროვნებაზე ძლიერ ზემოქმედებს. **პირველი**, ადამიანები, ვისთან ერთადაც თქვენ ატარებთ დროს და ვისთანაც თბილ მეგობრულ გრძნობებს კვებავთ. **მეორე** - შემოსავალი. ამიტომ ჩვენ იმ ხალხთან, ვის მიმართაც სიყვარულს განვიცდით, ყურადღებით უნდა ვიყოთ. იმ ადამიანებს, რომლებიც გვიყვარს, ხომ შეუ-





ძლიათ, ჩვენ, როგორც კარგი, ასევე ცუდი ქმედებისკენ შეგვაგულიანონ. მეორე - ჩვენ ფულთან მიმართებაში, რომელიც გვაქვს, ფრთხილად უნდა ვიყოთ. არავითარ შემთხვევაში არ შეიძლება მასში აკრძალული შევურიოთ. ადამიანის სულიერი ცხოვრება უმეტესი ხარისხით ამ ორ ფაქტორზე დამოკიდებულებით ფორმირდება. ქცევები ასევე პირდაპირ ამაზე დამოკიდებულებით ხდება. ფულში რაღაც საიდუმლოა დამალული: ის იმავე გზით მიდის, რა გზითაც ჩვენთან მოვიდა. ესე იგი, პატიოსნად გამომუშავებული ფული კეთილ საქმეებზე იხარჯება. ხოლო ის, რომელიც არასამართლიანი გზითაა მოპოვებული, არასამრთლიანი გზით წავა. ფულის ბედი ადამიანის ბედის განუყოფელი ნაწილი ხდება. თითოეული ფიქრობს: „მე ვხარჯავ ფულს იმაში, რაშიც მომესურვება.“ მაშინ, როცა ფული, იმის დამოკიდებულებით, თუ რამდენად სულიერად სუფთა იყო, მის საჭირო ადგილას მიდის.

*„ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა: „ამქვეყნიური ცხოვრება ტკბილია და მისი სახე მშვენიერი (გააჩნია მიმზიდველი ძალა). ჭეშმარიტად, ალლაჰი (გამოსაცდელად) მოგცემთ ამქვეყნიურს თქვენი კონტროლის ქვეშ და თქვენს მოქმედებებს დააკვირდება. ასეთ შემთხვევაში (რათა სასოწარკვეთილ მდგომარეობაში არ ჩავარდეთ), გაუფრთხილდით ამქვეყნიურს (მის ხაფანგებს).“ (მუსლიმი, ზიქრი, 99).*

ფული პატრონის ნებას თავის მხარეს მიმართავს. ესე იგი, უმეტეს შემთხვევაში ძალაუფლება ფულს ეკუთვნის და არა მის პატრონს.

ფული გველის მსგავსია. რომელ სოროშიც შეძვრება, იქიდან გამოძვრება. ნეგატიურ შეფერილობას იძენს ადამიანის მოქმედებები, ვის ჯიბეშიც არამი მოხვდება. უმცირესი ზიანი, რომელსაც ასეთი ადამიანი ღებულო-





ბს არის ის, რომ იგი ქცევებში გულწრფელობას კარგავს. მაშასადამე, ფულის მიღების წყარო და ხერხები ერთობ მნიშვნელოვანია. მატერიალური და სულიერი კეთილდღეობისთვის ჩვენ, გულდასმით უნდა დავაკვირდეთ იმას, რომ ჩვენი სახსრები კანონიერი გზით იყოს მიღებული. ამ თემის შესაბამისად შეიძლება მოვიტანოთ ბრძენი ბახლულ დანას დამრიგებლური ისტორია:

„ერთხელ ბახლულ დანამ სულთან ჰარუნ რაშიდს რაღაც თანამდებობაზე დანიშვნა სთხოვა. ჰარუნ რაშიდმა მას ქალაქის ბაზრების კონტროლი დაავალა. ბახლული მაშინვე შეუდგა თავის საქმეს. პირველად ის საცხობში გაემგზავრა. აწონა რა რამდენიმე კვერი, მან შენიშნა, რომ მათი წონა ნორმას არ შეესაბამებოდა და ხაბაზს ჰკითხა:

- შენ კმაყოფილი ხარ შენი ცხოვრებით? გყოფნის შენი შემოსავალი? შენი შვილები ნორმალურ საჭმელს ჭამენ?

ხაბაზმა ყველა კითხვას უარყოფითად უპასუხა. მის ცხოვრებაში არ იყო არაფერი, რითიც ის კმაყოფილი იქნებოდა. მისთვის ბახლულს რამე არ უთქვამს, მიტრიალდა და სხვა საცხობში წავიდა. იქ მან რამდენიმე პური აწონა და დაინახა, რომ მათი წონა ნორმას აჭარბებდა. მან ამ ხაბაზსაც იგივე კითხვები დაუსვა, რაც წინა საცხობისას. ხაბაზი ყველა კითხვას დადებითად პასუხობდა.

ის ცხოვრებაში თავს ბედნიერად თვლიდა. მას შემდეგ ბახლულ დანა პირდაპირ ჰარუნ რაშიდთან მივიდა და სხვა სამუშაო მოსთხოვა. ჰარუნ რაშიდს გაუკვირდა:

- ბახლულ, შენ ხომ სამუშაო სულ ახლახან მოგეცით. შენ ის ასე სწრაფად შეასრულე?





ბახლულმა აუხსნა:

- ბატონო, აღმოჩნდა, რომ ბაზრებს თავიანთი კონტროლიორი ჰყავთ. მას ჩემამდე აუწონია პურიცა და სინდისიც. მასზე დამოკიდებულებით, თითოეული თავის ნამოქმედარზე აგებს პასუხს. ჩემთვის იქ ყოფნის არავითარი აუცილებლობა არ არის."

**„ვაი მათ, რომელნიც საწყაოსა და წონას აყალბებენ! რომელნიც ყიდვის დროს ხალხისგან ზუსტად მოითხოვენ! და როცა სხვებს მიუზომავენ ან მიუწონიან, წონას აკლებენ! ნუთუ არ ფიქრობენ ისინი, რომ ერთ დღეს უნდა აღსდგნენ, დიად (აღდგომის) დღეს? იმ დღეს ხალხი წარსდგებიან სამყაროთა მეუფის წინაშე!"** *(„მუტაფფიფინი", 83/1-6).*

მაშასადამე, პატიოსნად გამომუშავებული მოგება არის მატერიალური და სულიერი კეთილდღეობისა და ბედნიერების პირველი პირობა. თუკი ყოველი ლუკმა საჭმელი, რომელიც ადამიანის პირში ხვდება, ალალია, ის ადამიანს სულიერ ძალას ანიჭებს. თუკი მისი საჭმელი არამია , ადამიანს უდარდელობა და სიზარმაცე ეუფლება, გრძნობები უუხეშდება. მისი საკვები გულის ფარდას აჩენს.

აბდულყადირ გაილანი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა: „არამის საკვებად გამოყენება გულს კლავს (ესე იგი მას უდარდელს ხდის), მაშინ როცა ალალი საკვები მას აცოცხლებს. არის საჭმელი, რომელიც შენ ამქვეყნიურობით გიპყრობს, მაგრამ არის საკვები, რომელიც შენ საიქიოთი გიპყრობს. რაც შეეხება „თაყვას" პრინციპებით გამომუშავებულ საკვებს, ის შენ ალლაჰის წინაშე წარგადგენს."





ერთ-ერთმა წმინდანმა ალი რამითანიმ (ალლაჰმა დალოცოს) წაიკითხა რა ჰადისი : „ღვთისმსახურება შედგება ათი ნაწილისგან, მათგან ცხრა მოითხოვს ნებადართულ (ალალ) საკვებს. დანარჩენი ღვთისმსახურებები კი მეათე ნაწილში შედის“ - დაამატა:

„ვინც ნებადართული (ალალი) საკვებით არ იკვებება, ის თავისთავში ალლაჰზე ღვთისმსახურების ძალას ვერ გამონახავს და მისი კანონების დარღვევისა და თავისი მდაბიო მოთხოვნილებების დაკმაყოფილებისკენ იქნება გადახრილი. ვინც ნებადართული საკვებით იკვებება, ის ალლაჰის ნებას არასდროს დაარღვევს.“ ესე იგი, პატიოსანი გამომუშავება - თაყვას (ღვთისმოშიშობის) ერთ-ერთი შემადგენელი ნაწილია.

ალლაჰის ერთ-ერთ წმინდა მონა-მსახურს - სუფიანი სავრას (ალლაჰმა დალოცოს) ჰკითხეს:

- ო, უპატივცემულესო, ვერ მოგვიყვებოდით ნამაზის შესრულების პირველი რიგის ღირსებებზე?

მან ხაზი გაუსვა პატიოსანი გზით მიღებული შემოსავლის მნიშვნელობას და დაამატა:

- ძმაო ჩემო! მიაქციე ყურადღება იმას, თუ როგორი გზით გამოიმუშავებ შენ ცხოვრებისათვის. ამის შემდეგ, თუ როგორ პატიოსნად გამოიმუშავე, შეგიძლია ნამაზი ნებისმიერ რიგში შეასრულო. ამ საკითხში არავითარი განსაკუთრებული პირობები არ არის. შემდეგ კი უთხრა: „ადამიანის რელიგიურობა მისი გამომუშავებულის სისუფთავეზეა დამოკიდებული.“

სამწუხაროდ, ჩვენს დროში კაპიტალისტურმა აზროვნებამ იმდენად დაანგრია ზნეობრივი ფასეულობები, რომ თვით მუსლიმანთაგან ზოგიერთმა მეწარმემ დაიწ-





ყო სავაჭრო გარიგების ჩადენა, რაც ისლამის პრინცი-პებისა და ზნეობის შეუსაბამოა. თვით ისინიც კი, ვინც ნამაზს ლოცულობს და ჰაჯი შეასრულა განზრახვით: „იმისთვის, რათა უფრო მეტი კეთილი საქმე გავაკეთოთ, ჩვენ უფრო მეტი უნდა გამოვიმუშაოთ, თვალებდახუჭუ-ლი უშვებენ შეცდომებს და მიუღებელ ნაბიჯებს დგამენ. ესე იგი ალალი და არამი ერთმანეთის გვერდიგვერდ არიან. ჰადისში ნათქვამია:

*„უზენაეს ალლაჰს უყვარს თავისი მონა-მსახურის ნებადართული საკვების ძიებაში გადაღლილის ხილვა.“* *(სუიუტი, ჯამიუ საღირ, 1/65).*

არამის ნებადართულად ჩათვლა გაცილებით სახიფა-თოა, ვიდრე აკრძალულის შესრულება. ვინაიდან, ადა-მიანი, რომელიც ასეთ პოზიციაზე დგას, როგორც სარწ-მუნოებრივი მოძღვრებიდან ჩანს, დიდი ალბათობით შეიძლება ისლამიდან გამოვიდეს. ესე იგი, მთავარი სა-ფრთხე იმაში მდგომარეობს, რომ ისლამის საწინააღმდე-გო საქმეები ნებადართულად ითვლება და პრაქტიკაში შესულია. ჯამში ასეთი მოქმედებები ადამიანის რწმენას ზიანს აყენებს. ამჟამად ამგვარად მოქმედი ადამიანების ნაწილი თავს იმით იმართლებს, რომ ისინი „იძულებული“ არიან კაპიტალისტური სისტემის - ეკონომიკის ზემწო-ლი კანონების კვალს გაჰყვნენ. მაგრამ საარსებო წყაროს არჩევანისას ადამიანი არ არის ვალდებული სახელდო-ბრ ბიზნესი აირჩიოს. ასევე, ის არავითარ შემთხვევაში ვალდებული არ არის ხარბად მიისწრაფოდეს ისლამის პრინციპების საწინააღმდეგო მოქმედებებისკენ ან ისინი ნებადართულად ან მისაღებად ერთი მანეთი, რომლის გა-მომუშავების ალალობაც უდავოა, 1000 საეჭვო მანეთზე უფრო ფასეულია. აკრძალულ ან საეჭვო გამომუშავებას სული დაბნეულობამდე მიჰყავს, სიმშვიდეს აკარგვინე-





ბს. მაშინ როცა პატიოსანი და სუფთა მოგება „ფეიზისა“ (ღვთაებრივი ენერგია) და ბარაქის (წყალობა) მომცემია.

როგორც ადრე, ახლაც ასევე ადამიანების უმეტესობას არ შეუძლიათ ისე ცხოვრება, როგორც სწამთ და იწყებენ იწამონ ისე, როგორც ცხოვრობენ. თავდაპირველად ზოგიერთი ეკონომიური გარიგება, ისლამის თვალსაზრისით, აკრძალულები სრულდება როგორც ძალდატანებითი, დროთა განმავლობაში აზრობრივად ისინი ისე აღიქმება, როგორც კანონიერი და მიჰყავთ იქამდე, რომ ადამიანის რწმენას აფუჭებენ. იმ საფრთხის გათვალისწინებით, რის ქვეშაც მისი „რწმენა“ ექცევა. ის, ვინც ბიზნესს ეწევა, „არამს უნდა მოერიდოს“, ყოველ საკითხში მტკიცედ და გულდასმით „აყაიდს“ (სარწმუნოებრივი მოძღვრება) უნდა მიჰყვეს.

მევლანა ჯალალედინ რუმიმ თქვა: „დღეს განთიადისას სულიერი განათება მე ვერ მივიღე. მე მივხვდი, რომ წინადღით რაღაც საეჭვო შევჭამე. ცოდნა და სიბრძნე ნებადართული საკვებიდან იბადება. სიყვარული და გულმოწყალებაც ასევე ნებადართული საკვების ნაყოფია. თუკი რომელიღაც საკვების ლუკმის შემდეგ დაუდევრობა გაჩნდება, იცოდე, რომ ის საეჭვო ან აკრძალული იყო.“







## “ლოგიკა „ახლა ასე კეთდება საქმეები“

მაგალითად, უზნეო სარეკლამო ვიდეოები, მომხიბლავი ასისტენტები, რომლებიც იზიდავენ მომხმარებლებს - ესაა მხოლოდ ზოგიერთი გავრცელებული შეცდომა ბიზნესის წარმოებაში. ასეთ მოქმედებებში, ამქვეყნიურ მოგებასა და შემოსავალზე უპირატესობის მინიჭებამ საიქიოსთან დაკავშირებელი განცდები განდევნა. **ნაფსი** (ცდუნება) გამართლებას ასეთი ტიპის ცარიელ მოსაზრებებში ეძებს: „ახლა საქმეები ასე კეთდება“ და ამგვარად რელიგიური აკრძალულების გაუფრთხილებლობისკენ უბიძგებს. არცერთი უსამართლო ნაბიჯი ხომ არ შეიძლება გამართლებული იქნას საპატიო მიზეზით ან კეთილშობილი მიზნით. „ალალ-არამის“ ფორმირებული განსხვავების დაცვა: „მე გამოვიმუშავებ, რათა მომავალში კიდევ უფრო მეტი კეთილშობილური საქციელები გავაკეთო“, სინამდვილეში **ნაფსი**ს ხაფანგი და უფრო საზიანო ქმედებათაგანია.

უზარმაზარი ფინანსური კაპიტალი, რომელსაც კაპიტალისტური სისტემა აყალიბებს, საზოგადოებას და მსოფლმხედველობას სულიერების შემადგენელი ნაწილის გარეშე ქმნის. პირიქით, რადგანაც ეს სისტემა ამქვეყნიური სურვილების სტიმულირებაზეა მიმართული, ის სულიერი ფასეულობების დასანგრევადაა გამიზნული. ეს სისტემა არაა დაინტერესებული ზნეობრივი პასუხისმგებლობის შეხსენებით. პირიქით, ის „ახლა ასე კეთდება საქმეებით“ აიძულებს ცრემლები და თანაგრძნობა დაივიწყონ. სლოგანებით „ფულს სუნი არ ასდის“, „იმარჯვე-





ბს უძლიერესი“ - მოუწოდებს ადამიანებს, რომლებიც ბედისწერის ნებით ტალღებზე აღმოჩდნენ და მატერიალურ და სულიერ უბედურებაში მყოფ ადამიანებს ყურადღებას არ აქცევენ.

უსაზღვრო გამდიდრებისა და კაპიტალის გაზრდის კონცეფცია ცხოვრებაში მომხმარებელთა საზოგადოების შექმნის საშუალებით ხორციელდება, სადაც ადამიანთა ჭკუა და გულები თანამედროვე მოდის, სარეკლამო კომპანიებისა და აქციების ძალაუფლებაშია. ის ძალისგან უზომო მოხმარებით იცლება. ამიტომ ჩვენ უნდა მოვერიდოთ ბიზნესის ისეთ სახეებს, რომლებიც შეუკავებელი ხარჯვის ეკონომიკით მუშაობენ, რადგანაც „ისრაფი“, გადაჭარბებული კომფორტი და ფუფუნება საზოგადოებაზე ნეგატიურად ზემოქმედებს. საკრედიტო ბარათები, რომლებსაც არაგონივრული ხარჯვების გაზრდისკენ მიჰყავს, ასევე ეკონომიურ ხაფანგებს წარმოადგენენ და თავიანთ მიზნად ფინანსური დამონება აქვთ. ჩვენი მოთხოვნილებები ამის გამამართლებელი ვერ იქნება. ეს აუცილებელ ხარჯვებთან დაკავშირებული ისეთი მორევია, რომელიც ცალკეული პირების გამდიდრების გულისთვის, თავისთავში ღარიბებსაც შეუბრალებლად ითრევს.

**„არაკანონიერად არ შეუჭამოთ ერთმანეთს ქონება და არ ჩაიდინოთ შეგნებულად ეს; ქრთამი არ მისცეთ მსაჯულთ, რათა ხალხს ქონების ერთი ნაწილი შეუჭამოთ უსამართლოდ“** *(სურა „ალ-ბაყარა“, აიათი 188).*

ასეთი კაპიტალისტური მიდგომა არ შემოიფარგლება იმით, რომ „რწმენისთვის“ სახიფათო ჭიშკარს ხსნის. ის ასევე ზოგადად კულტურისა და ზნე-ჩვეულებების დაცემამდე მიჰყავს. აქ პირველ რიგში პასუხისმგებლობა





უდარდელ, ხარბ და შეძლებულ ადამიანებს ეკისრებათ, რომლებიც იმის მაგივრად, რომ უპირატესობა მოკრძალებულ და უბრალო ცხოვრებას მისცენ, ფულს უზომოდ ხარჯავენ და ფუფუნებით პირობებში ცხოვრობენ. თავიანთი ცხოვრების სახეს ისინი პროპაგანდას უწევენ როგორც ეტალონს, რომლისკენაც მიისწრაფვიან საშუალო და საშუალოზე დაბალი შეძლების მქონე ადამიანები, რომლებსაც მსგავსი დონის ცხოვრების მიღწევა სურთ. როცა ჩვენი რელიგიის ძირითადი ზნეობრივი კანონები არ სრულდება, ზექათი არ გადაიხდება, არ გაიცემა მოწყალება, რომელთა მიზანიცაა შეამცირონ მდიდრებსა და ღარიბებს შორის არსებული უფსკრული, ამით მთელი საზოგადოება იტანჯება. უბედური ადამიანების უზარმაზარ რაოდენობას თვალში საცემი და მატყუარა რეკლამა არასწორი გზისკენ უბიძგებს, იმის გულისთვის, რომ სასურველი აუცილებლად მიიღონ. მაგალითად, ღარიბი წრის გოგონაზე მუდმივი აგიტაცია ასეთი ტიპის რეკლამით „შენ შეგიძლია მიიპყრო ყურადღება მხოლოდ აი, ამ ტანსაცმლით, ან ასეთი და ასეთი ქცევებით.“

წმინდა ომარი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა: „*ადამიანთაგან ყველაზე უგუნური ისაა, ვინც თავის მუდმივ ცხოვრებას ამქვეყნიური ცხოვრების სანაცვლოდ სხვას აძლევს.*“

„თუკი ასე გააკეთებ, უფრო მომხიბლავი, წარმატებული და საზოგადოებაში მიღებული იქნები“ - ჩააგონებენ გოგონას, ლამაზი ცხოვრების ბრწყინვალება მის მაგნიტივით მიზიდვას იწყებს. ესე იგი, გოგონას შინაგან სამყაროს უტრიალებენ. ბოლოს და ბოლოს უბედურ გოგონას იპყრობს სურვილი ცხოვრების ისეთ დონეს მიაღწიოს, რისი მატერიალური შესაძლებლობებიც მას არ გააჩნია. ამრიგად, როგორც მის ოჯახს არ შეუძლია მისი ცხო-





ვრების ასეთი დონით უზრუნველყოფა, რაც უკვე მისი მიზანი გახდა, ის იწყებს შარიათიდან შორს, ცხოვრების იმ გზების გავლას და საზოგადოების სანაგვეზე ხვდება. ამ თვალსაზრისით, სულიერი სიმშვიდის მოსაპოვებლად, უპირველეს ყოვლისა, ჩვენს სულებში ყველაზე საპატიო ადგილი ისეთმა სულიერმა თვისებებმა უნდა დაიჭიროს მტკიცედ, როგორიცაა „თავისი მდგომარეობით კმაყოფილება და საკუთარ რწმენაში ურყევობა“.

*შუამავალი მუჰამმედი ﷺ ამბობდა: „უზენაეს ალლაჰს უყვარს წმინდა და მდიდარი სულის მქონე მონა-მსახური, რომელიც თავისი საქმიანობითა და ღვთისმსახურებითაა დაკავებული“. (მუსლიმი, ზუხდი, 11).*







# გულმოწყალებისა და თანაგრძნობის ნანგრევები

ახლა, გლობალური ძალმომრეობის ეპოქაში, ტელევიზიისა და ინტერნეტის ჰიპნოზური აკვიატებული ზემოქმედება, ადამიანთა სულებს შხამით წამლავს და სულიერ ფასეულობებს ანადგურებს, რითაც წყალს კაპიტალისტური სისტემის წისქვილზე ასხამს. კაპიტალიზმის თავაშვებულობის შედეგი ჰუმანიზმის შენობის ნანგრევებში მოყოლილი პრინციპებია, რადგანაც ეს სისტემა ადამიანს აიძულებს ადამიანებს გრძნობები დაავიწყოს და სინდისი დააკარგვინოს. თავისი სულიერი პრობლემებით დატვირთულ ადამიანს არავისზე მიმართვის ძალა არ შესწევს. კაპიტალისტურ, სოციალისტურ თუ კომუნისტურ სისტემებში - განურჩევლად - გულმოწყალების, თანაგრძნობისა და სხვა სულიერი ფასეულობების ადგილი არ არის. ერთ სისტემაში - საკუთრების საზოგადოებრივი ფორმაა, მეორეში - კერძო. ესე იგი, განსხვავება მხოლოდ მატერიალური სახსრების მეპატრონის განსაზღვრაშია. ყველა ამ საზოგადოებრივ სისტემაში გამეფებულია ეგოისტური აზროვნება, რომლის მიზანიცაა დამონება. ყველა ადამიანი მანქანის ხრახნია. ისლამში ყველა წყალობა ალლაჰს ეკუთვნის. ყველა მატერიალური წყალობა ხელიდან ხელში გადასული ფასეულობაა. მონა-მსახური მხოლოდ განმკარგუნებელია, რომელსაც ეს სახსრები განსაზღვრული დროით აქვს მიღებული. ამიტომ მატერიალური მოგების გულისთვის, რომელიც ერთ მშვენიერ დღეს მაინც უნდა დავტოვოთ, ისლამი ადამიანის თუ საზოგადოების დამონებას, სხვისი უფლებების ხელყოფას და ღვთიური დადგენილებების





გათელვას სასტიკად კრძალავს. ისლამური ეკონომიკა ადამიანთა პრობლემების გადასაწყვეტადაა მიმართული. ის დაკავებულია იმ აუცილებლის გაყოფით, რაც აქვს და სხვა ადამიანებისთვის, განსაკუთრებით ღარიბებისა და გაჭირვებულებისთვის სარგებლის მიტანით.

წმინდა ყურანის აიათი გვამცნობს:

**„და მათ ქონებაში წილია, მთხოვნელთათვის და ღატაკთათვის.“** *(სურა ზარიათი, აიათი 19)*

ესაა ფულის გამოყენების პრაქტიკული ტრადიცია და ერთდროულად - სულთა გაერთიანების საშუალება. ესე იგი, ისლამში, ეკონომიკისა და ბიზნესისთვის, როგორც ცხოვრების სხვა სფეროებისთვის, არის „ალალისა“ და „არამის“ განსაზღვრული წესები და საზღვრები. გულმოწყალებისა და სიკეთის კანონებით, ისლამმა ერთი მართლმორწმუნე მეორე მართლმორწმუნის მფარველად აქცია. მოგება „ჭეშმარიტების“, „სამართლიანობის“ და „გულმოწყალების“ განუყოფელ ნაწილად აქცია.

ალლაჰის შუამავალმა მუჰამმედმა ﷺ თქვა: „ყოველ დილას ორი ანგელოზი ჩამოდის. ერთ-ერთი მათგანი ასრულებს ლოცვას: *„ო, ღმერთო! მას, ვინც წყალობას გასცემს, მიანიჭე მის მაგივრად სხვა წყალობები!“ მეორე ანგელოზი ევედრება: „ო, ღმერთო! გაუნადგურე ქონება იმას, ვინც სიძუნწეს იჩენს!“ (ბუჰარი, ზექათი, 27; მუსლიმი, ზექათი, 57).*

კაპიტალისტური სისტემის საფუძველში მხოლოდ მატერიალური მოგებისა და შემოსავლის სურვილი დევს. ადამიანი - მხოლოდ კბილანაა უზარმაზარ მექანიზმში, რომელსაც ეკონომიკის დოლაბები მოძრაობაში მოჰყავს.





ამიტომ ადამიანი სასტიკი ჩაგვრის ქვეშ ექცევა. იმისთვის, რათა მიზანს მიაღწიონ, ნებისმიერი მეთოდი კანონიერად ითვლება. კაპიტალიზმისგან განსხვავებით, ისლამი ადამიანისგან თავისი სინდისის წინაშე ანგარიშგებას მოითხოვს: „სად და როგორ გამოიმუშავე შენ; სად და რაში დახარჯე შენ ის?“







## ისლამის სამი პრინციპი

ფულის სწორად გამოყენება - ესაა ხელოვნება, სულის ტალანტი. ამიტომ:

1) საჭიროა პატიოსნად გამომუშავება;

2) ხარჯვის დროს არ უნდა გადააჭარბო;

3) ძუნწობა არ უნდა გამოავლინო.

„ისრაფი" (ზედმეტი ხარჯვა) - ესაა ძალის დემონსტრირების საშულებით საკუთარი ნაკლოვანებების დაფარვის სურვილი. ძუნწობა - ეშმაკის მიერ ჩაგონებული „გაღარიბების შიშით" კეთილ ქმედებებზე უარის თქმა და სიმდიდრის დაგროვებაა. ესაა შიშის შედეგად მიღებული სისუსტე ანუ „თავაქქულის" (ალლაჰის ნებაზე მინდობა) უკმარისობა.

ეს ნიშნავს იმას, რომ ფული კერპად გაიხადო. როგორც „ისრაფი", ასევე ძუნწობა, ალლაჰის ნების მორჩილებაში ხელის შეშლის მხრივ თანაბარი ძალის მქონე არიან, ღმერთის ძალის, რომელიც დედამიწაზე ყველაფრის მფლობელია. მევახშეობასა და სიძუნწეში რომ არ ჩავარდეს, მართლმორწმუნე მუსლიმი რწმენის დონის შესაბამის უამრავ წყალობას გასცემს.

ალლაჰისგან შორსაა სამი სახის ადამიანი: 1. ისინი, ვინც თავიანთი ხელსაყრელი პირობებისთვის ზრუნავენ და ალლაჰის სამსახურს გაურბიან; 2. ისინი, ვინც თავიანთი მგრძნობელობითა თუ ფიქრით არასდროს დაუშვებენ ტანჯვასა და უკიდურეს გაჭირვებაში საკუთარი





თავის ჩავარდნის ალბათობას; 3. ისინი, ვინც უდარდელი ადამიანების საზოგადოებაში არიან.

ესე იგი, მუსლიმი, რომელსაც აქვს შესაძლებლობა, უნდა ცდილობდეს ბევრი გამოიმუშაოს და შესაბამისად ბევრი წყალობა გაიღოს, ვინაიდან წმინდა ყურანში ჩვენი ვალდებულების 200-ზე მეტჯერაა „ინფაკის“ (გაღება, გაცემა) გაკეთების შეხსენება. ჰადისში ნათქვამია: „გამცემი ხელი ამღებ ხელზე უკეთესია“ და ის მორწმუნეს წყალობის გაცემის სტიმულს აძლევს. ამასთან ერთად, ყოველი დღის დაწყებისას ღვთისმოშიში მუსლიმის სინდისი კითხულობს: „დღეს უზენაესმა ალლაჰმა შენი კალენდრის ახალი ფურცელი გადაშალა. რამდენს იმუშავებ შენ დღეს შენთვის და სხვებისთვის? ალლაჰმა გიბოძა შენ ურიცხვი წყალობა, მაგრამ ვიღაც ადამიანს არ მისცა. ესე იგი, შენ მის მფარველად გაქცია...“

რა ზუსტად თქვა ფრიად პატივცემულმა აბუ ზარმა (ალლაჰმა დალოცოს): „ყოველ ქონებაში სამი შემადგენელია: პირველი - ესაა მფლობელი, ესე იგი შენ; მეორე - ბედისწერა. ის არ გეკითხება, თუ რა არის დამალული შენთვის ამ ქონებაში: სიკეთე თუ ბოროტება, ისეთი, როგორიცაა უბედურება ან სიკვდილი. მესამე შემადგენელი - ესაა შენი მემკვიდრე. ის მოუთმენლად ელის, თუ როდის ჩაწვები შენ ცივ მიწაში. შენი გარდაცვალების შემდეგ ის წაიღებს შენს ქონებას, ხოლო შენ მის გამო პასუხის გაცემა მოგიწევს. თუკი შენ ძალა გეყოფა, ნუ იქნები ამ სამ შემადგენელთაგან ყველაზე სუსტი! (ყველაზე უკეთესია წყალობა შენსავე სიცოცხლეში საკუთარი ხელით გასცე).

უზენაესი ალლაჰი წმინდა აიათში ბრძანებს: **„...სიკეთე აკეთე ისეთივე, როგორიც ალლაჰმა მოგმადლა...“** *(სურა ყასასი, აიათი 28/77)*





ამიტომ, სრულყოფილებას მიღწეული მორწმუნე, თანაგრძნობით გამსჭვალული სული, ალლაჰის გაჩენილებისკენ გულმოწყალებითა და სიკეთით მიეშურება, რომელიც თავს მათი მდგომარეობის გამოსწორების პასუხისმგებლად თვლის. რა მშვენივრად გვიჩვენებს მევლანა ჯალალედინ რუმის სიტყვები ჭეშმარიტი მუსლიმის განცდათა გულის სიღრმეს: „შამსი თებრიზიმ შემასწავლა მე შემდეგი: „თუკი ამ სამყაროში ერთი მართლმორწმუნე იყინება, შენ გათბობის უფლება არ გაქვს". ახლა როცა ვიცი, რომ სადღაც დედამიწაზე სიცივეში მყოფი მორწმუნეები არიან, ამიტომაც მე გათბობა არ შემიძლია!"

ესე იგი, შეიხმა შამსი თებრიზიმ მევლანას ასწავლა სულის მგრძნობელობა, რომელიც ფიქრებისგან იწურება, რომ ალლაჰის მონა-მსახურები იყინებიან. მართლაც, სხეულის ტანსაცმლით გათბობა შეიძლება. მაგრამ გულის გათბობა დამოკიდებულია სულის ალლაჰთან მიახლოების ხარისხზე, იმ ურთიერთობებით, რაც ჩვენი გულმოწყალეობის ნაყოფია. მოყვანილი მაგალითი მსგავსია ინსტრუქციისა, რომელსაც უნდა მივყვეთ გაჩენილში პრობლემის გაჩენისას. მაშასადამე, უბედურებისა და გაჭირვების დროს, პირველ რიგში, უნდა თრთოდეს გული და არა სხეული. ალლაჰისკენ მიმართული გულის თრთოლვა სულს ათბობს და მშვიდი მდგომარეობის შეძენაში ეხმარება. მორწმუნის სულის ჰორიზონტს შემდეგი კრიტერიუმები უნდა ჰქონდეს:

- იყოს ღვთისმოშიში მონა-მსახური, ვისიც ალლაჰი კმაყოფილია.





- საშუალებები: ისლამური ხასიათის გამომჟღავნება და იყოს პიროვნება, რომელიც დედამიწაზე ალლაჰის ღირსეული მოწმე იქნება.

- შედეგი: იყოს ისეთი პიროვნება, რომლის მოქმედებისა და სიტყვებისგან მუჰამმედის მთელი თემი და ყველა გაჩენილი სარგებელს პოულობს; მოიპოვოს სულის სიმშვიდე, რომელიც გულმოწყალებისა და სიკეთის მიღების ცენტრია.

**სამი საგნის წყალობით მოპოვებული მშვიდობა სამოთხის ბაღებზეა შედარებული:**

**1. წყალობის მთელი გულით, ხელებითა და სიტყვებით გაცემა;**

**2. ალლაჰის მონა-მსახურებზე პატიება;**

**3. სასტიკ ტირანზე ჭეშმარიტებისკენ მითითება.**







## კაპიტალიზმისა და ისლამის შეჯახება

**კითხვა:** არსებობს მოსაზრება, რომ ევროპაში, ქრისტიანულ ქვეყნებში, ყველა სფეროში, სადაც კაპიტალიზმი და რელიგია ერთმანეთს ეჯახება, რელიგია იხევს გვერდით და ადგილს კაპიტალიზმს უთმობს. ამბობენ, რომ რაც უფრო ძლიერი იქნება კაპიტალიზმის ზეგავლენა, მით მალე დადგება ანალოგიური სიტუაცია, სწორედ ამით აიხსნება მუსლიმზე მინიჭებული თვისებების წალეკვა, რაც ახლა ხდება. თქვენ როგორ შეაფასებდით ამას? ნუთუ ამის აცილება შეუძლებელია? შეუძლია თუ არა კაპიტალიზმს დაუმორჩილოს მუსლიმები ეკონომიკურ და საზოგადოებრივ სფეროებს?

**პასუხი:** საზოგადოებრივი სტრუქტურის უმეტეს შემთხვევაში, სადაც ჩაისახა და გავრცელდა კაპიტალიზმი, ქრისტიანული თემებია. ქრისტიანობა ასწავლის: „იესო არის ღმერთი და ის შენთვის საკმარისია“, „კეისარს კეისრისა, ხოლო ღმერთს - ღმრთისა“. ქრისტიანობას არ აქვს ისეთი პრობლემა, როგორიცაა ეკონომიკური და სოციალური ცხოვრების მოწყობა. ესე იგი, ყველაფერი, რასაც ქრისტიანობა ასწავლის, საზოგადოების ცხოვრებას არ ეხება. მისი სწავლება შემოიფარგლება დარიგებით: „იყავი გულმოწყალე“. გულმოწყალების კრიტერიუმები ვარიირობს (სახის ცვლა) ინდივიდის გაგებიდან გამომდინარე. მაგალითად, უგულო ხელმძღვანელს შეუძლია თქვას: „მე კეთილი ვარ“. ამ თვალსაზრისით, სრულიად ნორმალურია, რომ კაპიტალიზმი სწრაფად გავრცელდა ისეთ საზოგადოებებში, სადაც მას არავითარი სულიერი





პრინციპები და ნორმები არ ეწინააღმდეგობოდა. მაგრამ ისლამი ადგენს უამრავ წესს, რომელიც ეკონომიკურ და სოციალურ ცხოვრებას არეგულირებს. როცა მორწმუნეები ამ წესებს მიჰყვებიან, ეკონომიკური ცხოვრების უგულობა და სისასტიკე მათ ვერ იპყრობს. მაგრამ, როცა მორწმუნეები რელიგიის სოციალური და ეკონომიკური სფეროების კანონებს არ მიჰყვებიან, პრინციპის მიხედვით „ბუნება ვერ იტანს სიცარიელეს“, მათ ადგილებს სხვა სისტემები იკავებს. ესე იგი, მთავარი პასუხისმგებლობა ამაზე აწევს მუსლიმებს, რადგანაც ალლაჰისთვის სასარგებლო ცხოვრების კრიტერიუმებს ისლამი ადგენს. ამ კრიტერიუმების შესაბამისი ცხოვრება მუსლიმთა ვალდებულებაა.

იმამი შაფი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა: „თუ თავისთავს ჭეშმარიტებას არ მიუძღვნი, სიცრუე შეგიპყრობს“.

თუკი მოკრძალებით ეპყრობი ისლამს, მაშინ წარმოდგენაც კი არ შეიძლება, რომ კაპიტალიზმმა დაიპყრო ჩვენი ეკონომიკა, მაგრამ რამდენადაც დავიწყებას მიეცემა ისლამის კრიტერიუმები, იმდენად აირევა ისინი კაპიტალიზმის კრიტერიუმებში.







## „ლალეს“ (ტიტების) პერიოდშიც კი

**კითხვა:** არსებობს შემდეგი თვალსაზრისი: თვით იმ საზოგადოებებშიც კი, სადაც ისლამური მსოფლმხედველობის პრევალირება (გადაჭარბება) მოხდა, მაგალითად, „ტიტების“ პერიოდში, როცა მუსლიმები უზარმაზარ სიმდიდრეს გამოიმუშავებდნენ, შეცდომები მაინც ხდებოდა. იგივე შეიძლება ითქვას ისტორიის სხვა პერიოდებზეც. თუმცა ამჟამად საზოგადოებაში ისლამი არსებობს, მაგრამ ის არ არის დომინირებული სისტემა და ხალხი მის ნამდვილ ფასს ვერ გებულობს. ეს მართლაც ასეა, როგორც გლობალურ, ასევე ქვეყნის ფარგლებში. ისმის კითხვა, როგორ უნდა გავუძლოთ ჩვენ ამას? თუკი ძველ დროშიც კი ხალხს არ შეეძლო ფულით გამოცდის გავლა, არსებულმა სისტემამ კი საზოგადოება ძნელად საცნობ მდგომარეობამდე შეცვალა. მიუხედავად იმისა, რომ ჩვენი პოლიტიკური ლიდერები ზოგიერთ საკითხს გაგებით ეკიდებიან, საზოგადოება მაინც ძლიერ შეიცვალა. ამიტომ ჩნდება კითხვა: რამდენ ხანს შეგვიძლია ჩვენ გაძლება? როგორ შეძლებს ადამიანი თავისთავის დაცვას კაპიტალისტური წყობის დროს? რა ხერხითაა შესაძლებელი მასზე გამკლავება? შეიძლება ესაა მთავარი, რაზეც ღირს დაფიქრება?

**პასუხი:** ყოველ დროსა და ყოველ საზოგადოებაში იყო ფაქტორები, რომლებიც ადამიანებს არასწორი საქციელისკენ აქეზებდა. ამის მიზეზი იმაში მდგომარეობს, რომ ადამიანებს სიცოცხლე გამოსაცდელად აქვთ მიცემული, ვინაიდან წმინდა ყურანის ერთ-ერთ აიათში ნათქვამია:





**„ნუთუ ჰგონიათ ადამიანებს, რომ ამაოდ იქნებიან მიტოვებულნი და არ გამოიცდებიან, თუ მხოლოდ იტყვიან „ვირწმუნეთ“?** *(სურა ანქებუთი, აიათი 29/2)*

თუგინდ ამ სამყაროში, ჩვენთვის გამოსაცდელად გამზადებულში, არაფერი ცუდი არ ყოფილიყო, ადამიანების არასწორი, თუგინდ სწორი საქციელების შესრულება, ჯილდოს არ მოითხოვდა. უზენაესმა ალლაჰმა შექმნა ანგელოზები, რომლებსაც ღვთისმსახურების შესრულებაში ხელს არავინ უშლის. იმისთვის, რომ ადამიანები და ჯინები გამოეცადა, უზენაესმა ალლაჰმა მათში, როგორც კარგისადმი, ასევე ცუდისადმი ლტოლვა ჩადო. ცუდისადმი ლტოლვა - ესაა შარიათის მიერ აკრძალული ამქვეყნიური **ნაფსი**ს (ვნება) სურვილები და მატერიალური სამყაროს ცდუნებები.

შუამავალი მუჰამმედი ﷺ ამბობდა: *„ამქვეყნიური სიამოვნებები (სულმდაბლობით სავსე) - ესაა უბედურება საიქიოში. ამ ცხოვრების სიძნელეები (გამოსაცდელად მოვლენილი) - ესაა სიამოვნება საიქიოში“. (ხაქიმი, მუსთადრაქი, 4/345).*

გამარჯვების მოპოვებისთვის მიღებული ჯილდო გადატანილი სიძნელეების პირდაპირპროპორციულია. მამაც კი ჰპირდება თავის შვილს გაუკეთოს საჩუქარი ამა თუ იმ სიძნელის გულმოდგინედ გადატანისთვის და არ არსებობს იმაზე უფრო ბუნებრივი, ვიდრე ეს. ნაფსისა და ეშმაკის წინააღმდეგობების გადატანისას, რომლებიც ამ ცხოვრებაში გამოსაცდელადაა, ღმერთი ჩვენ იმქვეყნად, სულიერ სიმშვიდესთან ერთად, სამოთხეს და „ჯამალულლაჰს“ (მისი სახის ხილვა) გვპირდება.

ამიტომ, იმის გამო, რომ ეს სამყარო არის გამოსაცდელი, ამღზრდილი და მომაკვდინებელი, ნეგატიური ფა-





ქტორები ყველა პერიოდში იქნება. დრო, რომელშიც ჩვენ ვცხოვრობთ, გამონაკლისი არაა. ამჟამად, იმის გამო, რომ ნეგატიური ფაქტორების რაოდენობა, რომლებიც ალლაჰისკენ მისწრაფებაში ხელს გვიშლის, გახდა უზარმაზარი, არის იმედი, რომ მათი გადატანისა და ალლაჰზე მსახურების შემთხვევაში, ჩვენ უფრო დიდი ჯილდო გველოდება. ამიტომ თანამედროვე რთული პირობები არ შეიძლება საპატიოდ ჩაითვალოს. პირიქით, რადგანაც ჯილდო ალლაჰისკენ მისწრაფებისას სიძნელეების გადალახვაზეა დამოკიდებული, შორსმჭვრეტი მორწმუნეები, იმის მაგივრად, რომ ხელად ჩაბარდნენ, ვალდებული არიან უპირატესობა ამ სიძნელეების გადალახვის ბრძოლას მიანიჭონ. ეს კი მხოლოდ „თაყვას" (ღვთისმოშიშობა) კრიტერიუმების მიხედვით ცხოვრებისასაა შესაძლებელი.

თაყვა - ესაა სულმდაბალი სურვილების გადალახვა, ნეიტრალიზება, სულიერი შესაძლებლობების სრულყოფა და ისეთი მდგომარეობის მიღწევა, რომლის დროსაც ჩვენ ღვთაებრივი მზერის ქვეშ შესვლას შევიგნებთ. იმისთვის, რომ თავისთავი სამყაროს აღსასრულის ჟამს შფოთისგან დავიცვათ, თავიდან ბოლომდე „თაყვათი" უნდა შევიმოსოთ. ყოველივე ამის მნიშვნელობა, პირველ რიგში, გამომუშავებით და ხარჯვით ურთიერთობებში გამოჩნდება. იმის გამო, რომ კომერციულ მოღვაწეობაში გავრცელდა ისლამის დებულებების საწინააღმდეგო წესები და ურთიერთობები, რომლებსაც დომინირებული მდგომარეობა უჭირავთ და კანონიერადაც კი ითვლებიან, ყველაზე მნიშვნელოვანი ამოცანა თავისთავის შეცდომებისგან შემოფარგვლა გახდა. რამდენადაც ღვთისმოშიშობით გამორჩეულ მორწმუნეს სჯერა, რომ მისი მატერიალური მდგომარეობა მისი ბედისწერისა და





ბედის შედეგია, ეს რწმენა ანიჭებს მას კმაყოფილების გრძნობას, იყოს თავისი ხვედრით კმაყოფილი. მით უკეთესი, როცა ეს რწმენა მთელ მის ყოფიერებას გამსჭვალავს. ჭეშმარიტად, გამომუშავება დამოკიდებულია ბედისწერაზე. ხედავ ვიღაც ადამიანს ბიზნესის არავითარი გამოცდილება არ აქვს, მაგრამ მიწის ნაკვეთი აქვს. უცებ ფასები გაიზარდა და ის გამდიდრდა. ის იწყებს ქებასა და ტრაბახს იმით, რომ ეს ყველაფერი თვითონ „გამოიმუშავა“.

„ვისაც რელიგია უყვარს, ის სამყაროდან არ წასულა. ვისაც ეს ქვეყანა უყვარს, ის რელიგიიდან გავიდა“. *(ქელამი ქიბარ).*

შეხედავ სხვა ადამიანს და ხედავ, პრინციპული, შორსმჭვრეტელი, ვაჭრობის საკითხებში თავის წინამორბედებზე უკეთ ერკვევა, მაგრამ ამასთან თავის მატერიალურ მდგომარეობას ვერაფრით იუმჯობესებს. ხალხის მიერ ეს თავისებურება დიდი ხანია შემჩნეული და ანდაზებში ასახულია: „ხელში ქვას აიღებს და ოქროდ იქცევა“. უზენაესი ალლაჰი სურა **„ალ-ფეჯრში“** ბრძანებს: „მაგრამ ადამიანი, რომელსაც გამოსცდის ღმერთი მისი, უბოძებს ქონებასა და შეძლებას, მაშინ იტყვის: **„ღმერთმა ჩემმა მადლი მოიღო ჩემზე!“** (ხარობს და არ იცის, რომ ეს გამოცდაა). ამ აიათის გაგრძელებაში ნათქვამია: **„მაგრამ როდესაც სცდის მას და უზღუდავს საკვებს, მაშინ ის** (მწუხარებით) **იტყვის: „ღმერთმა ჩემმა დამამცირაო!“** (მე არ შემაფასაო).

**„უეჭველად, ღმერთი შენი უმრავლებს და უმცირებს სარჩოს ინებებს ვისაც. უეჭველად, იგი ყველაფრისმცოდნე ყველაფრისდამნახველია თავის მსახურთა!“** *(სურა ალ-ისრა, 30).*





ის ხომ უცნობია ჯერ, თუ რას მოუტანს ფული ადამიანს: სიკეთეს თუ უბედურებას? მალული ხომ მხოლოდ ერთადერთი ალლაჰისთვისაა ცნობილი. ამიტომ ჭეშმარიტი მუსლიმი უზომოდ არ ხარობს, ის მოგებას ყოველთვის იღებს და როცა კარგავს, ძალიან არ წუხს.

ნებისმიერ გარემოებაში, ის ყოველთვის ცდილობს ალლაჰის ბედისწერით კმაყოფილი იყოს. მან ხომ იცის, რომ ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების აუცილებელი პირობაა საკუთარი ბედის მადლიერებით მიღება, დაკმაყოფილება იმით, რაც გააჩნია და ყოველთვის ალლაჰზე მინდობა. როგორი შესაძლებლობებითაც არ უნდა დააჯილდოოს ის ღმერთმა, მონა-მსახურმა ის მუდმივად უნდა განადიდოს, მის მიმართ მადლიერება გამოხატოს და ხშირად უნდა ახსენოს. იმისთვის, რომ ძნელბედობისას თუ ცხოვრებაში სიხარულისგან „ისთიყამათი" (მარადიულობა) გამოხატოს, ბედის ცვალებად მოსახვევებში უნდა განთავისუფლდეს ისეთი ფიქრებისგან, როგორიცაა: „რატომ ვიღაცას მისცა, მე კი არა?" მუსლიმი მაგრად უნდა იყოს ჩაჭიდებული ისეთ საშუალებაზე, როგორიცაა „საბრი" (მოთმინება). უნდა იცხოვროს ჭეშმარიტების გაგებითა და აღქმით, რასაც ალლაჰის შუამავალი ﷺ მუდმივად ქადაგებდა: *„ჭეშმარიტი ცხოვრება - მარადიული ცხოვრებაა"*. როცა რაღაც წყალობის მიღებით, ადამიანი ალლაჰის ბედისწერით გახარებულია, ანდა პირიქით, რაიმეს დაკარგვისას კი ალლაჰის ნების მიმართ უკმაყოფილებას ამჟღავნებს, ალლაჰზე მინდობის დადგენილებას ეს არავითარი საზომით არ შეესაბამება. მით უმეტეს, სანამ ადამიანი სულიერად არ მომწიფდება, ის ამ ნაკლოვანებისგან ასე ადვილად არ გათავისუფლდება. მხოლოდ „თასქია ნაფსი", ესე იგი ხასიათის სულმდაბალი თვისებებისგან გათავისუფლება და „რიზას" (კმაყო-





ფილება) ხარისხის მიღწევა მიიყვანს მას თავისი ბედით კმაყოფილებასთან ყველას წინაშე, ღვთაებრივი ნების მისთვის სასიამოვნო თუ არასასიამოვნო გამოვლენამდე. ის დაივიწყებს ჩივილებსა და კვნესას. რამდენად მშვენიერია ეს ღვთაებრივი დაპატიჟება ჭეშმარიტი მორწმუნეებისთვის:

**„ო, სულო, დაოკებულო (დამშვიდებულო)! დაუბრუნდი შენს ღმერთს კმაყოფილი, სიმშვიდემოპოვებული! და კმაყოფილებამინიჭებული! შედი ჩემს მონა-მსახურთა რიგებში! შედი ჩემს სამოთხეში!“** *(სურა ფეჯრი, აიათი 27-30)*

**ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა: „დაღუპულია ის, ვინც ოქროსა და ვერცხლს ემონება, ვინც თავის ტანსაცმელს ქედმაღლურად ატარებს. თუკი ხარბ ადამიანს მისცემენ იმას, რაც მას სურს, ის კმაყოფილი იქნება. თუკი არ მისცემენ, უკმაყოფილო (ალლაჰის განაწილებით) იქნება“.** *(ბუხარი, რიქაქ 10, ჯიჰადი 70; იბნ-ი მაჯე, ზუჰდი 8)*



# არის თუ არა სიდუხჭირე საპატიო მიზეზი

**კითხვა:** შეიძლება თუ არა ამჟამად, როცა კაპიტალისტური წყობა ეკონომიკაში თავის პირობებს კარნახობს, ყურანისეული გამოთქმა „**მუსტაზაფ**“ (ძნელ მდგომარეობაში ჩავარდნილი მუსლიმი) საპატიო მიზეზად ჩაითვალოს?

**პასუხი:** ჩვენ არ შეგვიძლია ასე ვიმსჯელოთ, ვინაიდან „ასრი-საადათის“ (ბედნიერების საუკუნე) საზოგადოებაში უმეტეს შემთხვევაში გაჭირვებული ხალხი იყო. მათ გარშემო მცხოვრები წარმართები და სხვა რელიგიური კონფესიების მიმდევრები, რომლებიც მათ განადგურებას ცდილობდნენ, შეძლებული და მატერიალური თვალსაზრისით გაცილებით ძლიერი იყვნენ. მაგრამ „ასრი-საადათის“ საზოგადოების მუსლიმები, იმისთვის, რომ მტერთან ებრძოლათ, არამუსლიმების მსგავსად, პროცენტებს, მევახშეობასა და აკრძალული გზებით სიმდიდრის დაგროვებას არ მიმართავდნენ. უფრო მეტიც, ისინი ასეთი აკრძალული ქმედებებისადმი ზიზღს განიცდიდნენ. დარწმუნდნენ რა, რომ ძალა და ძლევამოსილება მხოლოდ ერთადერთ ალლაჰს ეკუთვნოდა და ყველაფერი მისი წინასწარგანსაზღვრულობითა და ნებით ხდება, ისინი მხოლოდ მასზე მინდობით მუშაობდნენ. შედეგად მათ ყველაფერი მოასწრეს და ყველაზე დიდი გამარჯვებები სახელდობრ: საჰაბეების (მიმდევრები) ეპოქაში იქნა მოპოვებული.

უდავოა, რომ სულიერი ძლიერება ფიზიკურ ძლიერებაზე მაღლა დგას. წმინდა ყურანის აიათში ნაბრძანებია:





**„...რამდენ მცირე გუნდს უძლევია დიდი გუნდისთვის ალლაჰის ნებით! და ალლაჰი იმათთანაა, რომელნიც მომთმენნი არიან.“** *(სურა ბაყარა, აიათი 249)*

ასევე სურა „ალ-ფათიხას“ შესაბამისად: **„მხოლოდ შენ გცემთ თაყვანს და მხოლოდ შენგან ვითხოვთ შეწევნას!“** რამდენადაც ჩვენ ალლაჰის ნების მორჩილი ვიქნებით, იმდენად უზენაესის დახმარებას მივიღებთ.

ადამიანს აღზრდა ესაჭიროება. ამიტომ „ჯაჰილიის“ (უმეცრება) პერიოდში ადამიანებს, როგორც ყველაზე საუკეთესო აღმზრდელები, შუამავლები ეგზავნებოდათ. ჩვენი შუამავალი ﷺ გამოგზავნილი იქნა საზოგადოებაში, რომელიც უმეცრებისა და ტირანიის წყვდიადში გასვრილი იყო. იმდროინდელი ეკონომიკური პირობები იყო უარესი, ვიდრე კაპიტალიზმის დროს.

**„უეჭველად, რომელნიც კითხულობენ ალლაჰის წიგნს და აღავლენენ ჭეშმარიტად ლოცვას და გაიღებენ იმისგან, რაც ვუბოძეთ, ფარულად თუ ცხადად, იმედი აქვთ გარიგების, რომელიც არ იქნება ამაო. რათა მიაგოს მათ თავიანთი საზღაური და შეჰმატოს მათ თავის წყალობიდან. უეჭველად, იგი შემნდობია, მადლობის შემსმენია!“** *(სურა ფატირი, 35/29-30)*

რა ხერხით შეძლო ჩვენმა შუამავალმა ﷺ ამ საზოგადოების სინათლეზე გაყვანა? როგორ მოახერხა მან მათი აღმზრდელობითი გარდაქმნა და შექმნა „კეთილდღეობის ეპოქის“ საზოგადოება, რომლის სადარიც კაცობრიობის ისტორიაში არ ყოფილა? რა ხერხით გახდა ვახში კეთილშობილი (ალლაჰმა დალოცოს)? როგორ მოახერხეს ადამიანებმა, რომლებიც აქვითინებულ დედებს ხელებიდან გოგონებს გლეჯდნენ და და მიწაში ცოცხლად მარხავდნენ, გამუსლიმებულიყვნენ და თვალებში ცრემლები





ჩადგომოდათ, როგორ გაევსოთ მათ გულები თანაგრძნობითა და სიკეთით? სწორედ ამაზე ღირს ყურადღების მიქცევა. კაპიტალიზმისა და სოციალიზმის მსგავსი სისტემები ადრეც არსებობდა.







# „თაყვას“ ჯავშანი დადგენილი სისტემის წინააღმდეგ

„თუკი რომელიღაც ქვეყანაში ჭიანჭველების ჩრდილები თავიანთ რეალურ ზომებს ოდნავ აღემატებიან, (ძალაუფლება უზნეო და მდაბალი ადამიანების ხელშია), ეს იმას ნიშნავს, რომ იქ მზე ჩაესვენა.“

**კითხვა:** ითვლება, რომ დადგენილი წესრიგი და სისტემა ძლიერია და ხალხის შესაძლებლობას აღემატება. თუკი საქმე ამგვარადაა, ადამიანმა არსებულ სისტემაში თავისი ფასეულობები როგორ უნდა შეინარჩუნოს?

**პასუხი:** მისი შენახვა მხოლოდ „თაყვას“ (ღვთისმოშიშობით) საშუალებითაა შესაძლებელი. ალლაჰის სიყვარული და მისი შიში მორწმუნის ყველაზე ძლიერი ჯავშანია, ვინაიდან ცხოვრების ყველა სფეროში „თაყვა“ ყველა აკრძალულისა და საეჭვოს საწინააღმდეგო საშუალებაა. მორწმუნეს არ შეუძლია ამქვეყნის გულისთვის, ამქვეყნიური წუთიერი სიამოვნებებისთვის ან ამ სამყაროს წარმავალი ცხოვრების ცდუნებების გამო, მსხვერპლად გაიღოს თავისი მარადიული ბედნიერება და ღვთაებრივ გზავნილებზე უარი თქვას. აუცილებლობის შემთხვევაში, ის უპირატესობას მატერიალურ ინტერესებზე უარის თქმას მიანიჭებს. როგორც პოეტი ზია ფაშა ამბობდა: ადამიანს ერთგულება შეშვენის, მიუხედავად სიძნელეებისა, იმიტომ რომ სამართლიანების დამხმარე თვით უზენაესი ალლაჰია.





ესე იგი, შეიძლება დადგეს ისეთი მომენტი, როცა მორწმუნე იძულებული იქნება უარი თქვას რაღაც სარგებელზე, რათა დაიცვას სულიერი ფასეულობები და ღვთაებრივი ბრძანებებიდან უკან არ დაიხიოს. თუგინდ ამის გამო მან რაღაც ოდენობის ფული დაკარგოს და მიხვდეს, რომ ეს დაეხმარება მას მარადიული სამყაროს უდიდესი ჯილდოები დაიმსახუროს, თავისი მდგომარეობითა და შესაძლებლობებით ის კმაყოფილი იქნება. საჭიროა გვახსოვდეს, რომ ალლაჰი არ გვიბრძანებს ჩვენ „მატერიალურად მდიდრები ვიყოთ“. ის ბრძანებს: „პატიოსნად გამოიმუშავეთ, იცხოვრეთ რელიგიის ნორმების შესაბამისად და გაიღეთ შესაწირი“. ასეთ შემთხვევაში, საქმის ნებისმიერ მდგომარეობაში, ჩვენ ჩვენი ცხოვრება და ბიზნესი ნებადართულის საფუძველზე უნდა ვაშენოთ. არ ღირს თავის ტანჯვა, რომ შევეცადოთ გადავიდეთ იმის საზღვრები, რაც ჩვენ ღვთაებრივი წინასწარგანსაზღვრულობით გვიწერია. ესე იგი, ჩვენ უნდა შევეცადოთ, შესაწირი, უზენაესი ალლაჰის ბრძანებების შესაბამისად, პატიოსნად გამომუშავებული სახსრებიდან გავიღოთ. არ არის საჭირო ჩვენი სულიერი სიმშვიდე მატერიალური მიზნების მიღწევის გულისთვის აღვიშფოთოთ. ნუ გაინადგურებთ თქვენს ბედნიერებას, რომლის შეძენაც ისლამის სილამაზითაა შესაძლებელი. ნუ დაივიწყებთ, რომ ჭეშმარიტი და მარადიული სიმდიდრე სახელდობრ სულიერი ცხოვრებით გამოიხატება.

„ო, მმართველო! თუკი შენ უამრავი ქვეყნის ნდობის მოპოვება გსურს, შეგიძლია ეს გააკეთო, მაგრამ ყურადღება სამ გარემოებას მიაქციე: ალლაჰის გზაზე გულმოდგინედ დგომითა და ტირანიასთან ბრძოლით, შენმა მარჯვენა ხელმა ხმლები უნდა გადაჭრას, ხოლო მარცხენამ, მისი კმაყოფილების მოსაპოვებლად, წყალობა უნდა





გაიღოს! დაე, შენი ენით წარმოთქმული სიტყვები მისალ-მებითი იყოს. ამრიგად, სულთნები თუ მონები, ბავშვები თუ უფროსები - შენი მორჩილი იქნებიან“.







## შეიძლება თუ არა სიმდიდრემ შეცვალოს მუსლიმი?

**კითხვა:** რა შეიძლება ითქვას პასუხად კრიტიკაზე, რომელიც მუსლიმებს ყოველი მხრიდან თავს დაატყდა? ესე იგი, გამდიდრებისას მუსლიმებს ავიწყდებათ ზომიერების გრძნობა და ნებადართულად თვლიან იმას, რაც ადრე აკრძალული იყო. ფული მუსლიმებს ცვლის, ისინი გამდიდრების ვირუსმა დაასავადა.

**პასუხი:** ამის ყველაზე მშვენიერ პასუხად შეიძლება ჩაითვალოს დროები, როცა ისლამის სწორად გაგება ხდებოდა და ცხოვრებაში მისი დებულებებით ხელმძღვანელობდნენ. მაგალითად, ამის ბრწყინვალე პასუხია ომარ იბნ აბდულაზიზის ორწელიწადნახევრიანი მმართველობა და ოსმალეთის სახელმწიფოს პირველი სამი საუკუნე. იმ დროებში, მიუხედავად ცხოვრების დონის გაზრდისა, ადამიანთა სულებში „თაყვას" გრძნობა ჭარბობდა, ადამიანები მერკანტილური (მისი ძირითადი დებულების მიხედვით საზოგადოებრივი სიმდიდრის საფუძველს წარმოადგენს მიმოქცევაში დაგროვებული ფული) არ ხდებოდნენ, არ ქედმაღლობდნენ და არ ძუნწობდნენ. პირიქითაც კი, საზოგადოებაში ვერ პოულობდნენ ღარიბებს, ვისაც ზექათს გადაუხდიდნენ. კრიტიკასთან მიმართებაში, რომელიც ქვეყანაში გაისმის, მაგალითად შეიძლება მოვიყვანოთ ოსმალეთის სახელმწიფოს უკანასკნელი სამი საუკუნე. მაშინ, როცა მსახურების გრძნობა სუსტდება და ალლაჰის გზაზე გულმოდგინება გამოილევა, ადამიანთა გულებში ამქვეყნისადმი სიყვა-





რული შედის. ღმერთი თავის წყალობებს - ბარაქას (დოვლათი) და ამანათს (შესანახად დატოვებული) ართვამს.

უზენაესი ალლაჰი ავალდებულებს ადამიანებს იყონ მისი მოწმეები დედამიწაზე, აირეკლონ გულებში ღვთაებრივი ჭეშმარიტებები, იმსახურონ ისლამის ამაღლებისთვის, ესე იგი თავიანთი პრაქტიკული ცხოვრებით ალლაჰის რელიგია წარმოადგინონ და მასში ადამიანები მოიწვიონ. ამ ვალდებულებას როცა შეიგნებენ და საჭირო სახით ასრულებენ, არც სოციალური რყევები და არც ეკონომიკური კრიზისები არ ხდება. მაშინაც კი, თუკი ასეთ გულმოწყალე საზოგადოებაში გვალვები, მოუსავლიანობა ან სტიქიური უბედურებები ხდება, ისინი წუხილისა და შფოთის გარემოებას არ ქმნიან.

თუკი ყურადღებას „კეთილდღეობის ეპოქას" იგივე „ოქროს საუკუნეს" (ასრი-საადათი) მივაპყრობთ, როცა სულიერებას საფუძვლები ეყრებოდა, რომლებზეც მოგვიანებით ოსმალეთის სახელმწიფოს კულტურა აღიმართა, შეიძლება დავინახოთ, რომ, თუმცა იმ წლებში მატერიალური შესაძლებლობები ძალიან შეზღუდული იყო, საზოგადოებაში სულიერი კრიზისი არ შეინიშნებოდა. მაგრამ ამჟამად, როცა ხალხის მატერიალური კეთილდღეობა ძლიერ გაიზარდა, სულიერმა რყევებმა, ნერვულმა და ფსიქიკურმა აშლილობებმა, სამწუხაროდ, პიკს მიაღწია. ეს იმით აიხსნება, რომ ზეწოლისკენ ლტოლვა ველურობად გადაიქცა, სიხარბით გამარჯვებული ადამიანთა ნაფსი (ვნება) მტაცებელს დაემსგავსა, „სხვაზე გაყოფის" პრინციპმა მნიშვნელობა დაკარგა, ესე იგი შესაწირი და გულუხვობა ზაფხულში ჩაინთქა.

კეთილშობილი ალი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა: „არის ორი ისეთი წყალობა, რომელიც მე არ ვიცი, რო-





მელი მათგანი უფრო მომწონს: პირველი - როცა ვიღაც მოდის ჩემთან დახმარების იმედით და სუფთა გულით მთხოვს მე ამას. მეორე - როცა უზენაესი ალლაჰი მიყენებს მიზეზად, ასრულებს ვინმეს სურვილს ან ვინმეს საქმის დასასრულს უმსუბუქებს. მთელი სამყაროს ოქროსა და ვერცხლს მე ჩემს ძმაზე რწმენაში დახმარება მირჩევნია“ *(ალი ალ-მუთთაქი, VI, 4/598/17049).*

ჩვენი ლიცეუმის მასწავლებელი, ხუთბის მოქადაგეთა იმამი ნურედდინ თოფჩუ ხანდახან ჩვენ გვეკითხებოდა: „ვინ უფრო ბედნიერია, ჩვენი თანამედროვეები, თუ ისინი, ვინც ჩვენამდე ცხოვრობდნენ?“ შემდეგ ის დაწვრილებით გვიხსნიდა ჩვენ, თუ რატომ იყვნენ ჩვენამდე მცხოვრები ადამიანები უფრო ბედნიერი და მშვიდი. და პირიქით, რატომ დაკარგეს ჩვენმა თანამედროვეებმა სიმშვიდე და სასტიკები გახდნენ.

ამიტომ, როგორ პერიოდშიც არ უნდა იყოს ეს, ადამიანთა სულიერი ჯანმრთელობა დამოკიდებულია მათი ცხოვრების ისლამის პრინციპებთან შესაბამისობაზე.

როცა გულები სიხარბისგან უხეშდებიან და საიქიო ავიწყდებათ, ადამიანები სუბიექტებად გადაიქცევიან, რომლებიც სულის დამცარიელებელი საკუთარი კანონებით ცხოვრობენ, სხვის უფლებებს და სამართლიანობას არ იცავენ, სიბრალული არ აქვთ და ძარცვისა და შევიწროებისთვის მზად არიან. ეს რეალობა რომ დავინახოთ, სრულიად საკმარისია ჩვენს პლანეტაზე მიმდინარე ამბებს შევხედოთ. განა შეიძლება ადამიანურად და კეთილშობილურად ჩაითვალოს ბოროტმოქმედებები და დანაშაულობები, რომლებიც ფულისა და ძალაუფლების გულისთვის ხდება? ერთი ჩამოგდებული ბომბით ყველა ცოცხალი იღუპება: მცენარეები და ცხოველები,





შვილები და მშობლები, ახალგაზრდები და მოხუცები. არ არსებობს არც სიბრალული და არც გულმოწყალება! დღეს, როგორ შეიძლება კაცობრიობა უკეთესი გახადოს ფულმა, რომელიც უდანაშაულო და ჩაგრული ხალხის სისხლით შეღებილი და ცრემლით განბანილია?

მაშასადამე, სულიერ ფასეულობებს მოკლებული კაპიტალისტური აზროვნება, ადამიანს კაპიტალის ძალას უმორჩილებს და აიძულებს მას ისე ეთაყვანოს, როგორც კერპს.

კეთილშობილი აბუ ბაქრი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა: „თუკი რწმენა მხოლოდ მეჩეთებში დარჩება (პრაქტიკაში გამოუყენებელი იქნება); თუკი მატერიალური სახსრები ძუნწი ადამიანების ხელში აღმოჩნდება; იარაღი - მშიშრების ხელში, ძალაუფლება - სუსტების ხელში - ყველაფერი დაღუპვისკენ წავა“.







## ისლამის პოზიცია კაპიტალიზმის წინააღმდეგ

**კითხვა:** კაპიტალიზმი - ესაა გლობალური მიმართულება. კაპიტალიზმმა დაიწყო სოციალიზმთან ბრძოლა და გარკვეული დროის შემდეგ საბჭოთა კავშირმა და ჩინეთმა უარი თქვეს თავიანთ სისტემებზე და განაცხადეს, რომ წინანდელ კურსზე მიყოლა შეუძლებელი იყო. კაპიტალიზმმა ამის შესახებ როგორც თავის გამარჯვებაზე გამოაცხადა. ახლა არსებობს ასეთი პოზიცია: კაპიტალიზმზე თავისთავის დაპირისპირება მხოლოდ ერთ სისტემას - ისლამს შეუძლია. ისლამში არის სამყაროს მოწყობის თავისებური შეხედულებები, იმაზე, თუ როგორი უნდა იყოს ადამიანების ცხოვრება. პრინციპში, ახლა ესაა მოთხოვნადი. ადამიანები თავიანთი ცხოვრების პირობებით უკმაყოფილო არიან. მაგალითად, აჯანყებულები ცდილობდნენ აეღოთ უილ-სტრიტი. ევროპაში ხშირად პროტესტებია. მაგალითად, ჩვენთან უკანასკნელი გამოსვლები 1 მაისს იყო. საქმე იქამდე მივიდა, რომ ანტიკაპიტალისტურმა მუსლიმურმა ჯგუფმა მემარცხენე ძალებთან გაერთიანება დაიწყო. საინტერესოა, შესაძლებელია თუ არა ისლამის სახელით კაპიტალიზმის ველურობას დავუპირისპიროთ თანმიმდევრული დოქტრინა, შეხედულებების ახალი სისტემა?

**პასუხი:** თავდაპირველად საჭიროა შევჩერდეთ იმაზე, რომ არ შეიძლება მცდარი ისლამს შევუერთოთ. ეს შეუძლებელია. კომუნიზმის დროს არსებობს საზოგადოებრივი საკუთრების ფორმა. კაპიტალიზმის დროს -





კერძო. პრინციპში, ორივე სისტემას ერთი მიზანი აქვს. ესე იგი, სხვაობა მხოლოდ კითხვაშია: ვის ეკუთვნის მატერიალური სახსრები. რაც შეეხება ისლამს, ის ქადაგებს: **„მთელი ხმელეთი არც კერძო პირებს და არც საზოგადოებას არ ეკუთვნით. ყველაფერი ალლაჰს ეკუთვნის“.** ამიტომ ისლამი არ შეიძლება დავამსგავსოთ სხვა სისტემებს. ისლამის სილამაზე და დიდებულება ზუსტად ამაში მდგომარეობს. ის არ საჭიროებს სხვა სისტემებისგან გამოცდილების გაზიარებას. ზოგიერთი ადამიანის ძალისხმევა, ისლამი სხვა სისტემებს დაუკავშირონ, სხვა არაფერია, გარდა სისუსტისა და უცოდინრობისა. რუმის აქვს ასეთი სიტყვები: „უზენაესმა ალლაჰმა წყალობა გაუწია თევზს და მისი გამოსაკვები ყველა სახეობა ზღვაში გააჩინა. მაგრამ თევზი სულ უფრო ნაპირზე დაგებული სატყუარა სათევზაო მოწყობილობისკენ ისწრაფვის. დიდი თევზი კაუჭს ვერ ამჩნევს და მასზე წამოცმულ მატლს ახტება. საკუთარ სიცოცხლეს მატლის დაჭერის სურვილით წირავს“. ისლამის სხვა სისტემაზე დამსგავსება მის სისუსტეზე მიანიშნებდა. ეს იმ დროს, როცა ისლამი თავადაა უდიდესი სისტემა. მისი წყარო - უზენაესი ალლაჰია.

შეიხი სადი შირაზი ამბობდა: „კუჭის ამოვსების პრობლემა რომ არ ყოფილიყო, არცერთი ჩიტი კაკანათში არ მოხვდებოდა“.

ისლამის დაკავშირება ადამიანების მიერ შექმნილ სისტემებთან არ შეიძლება. მისი მათზე შედარებაც კი არ შეიძლება. საკმარისია მისი მხოლოდ სხვა სისტემებთან დაკავშირების მცდელობა და მაშინვე შეცდომები გაჩნდება. ის ან - კაპიტალიზმის და ან სოციალიზმის მხარეს გადაიხრება. ის დაკარგავს თავის დიდებულებას. ხოლო მორწმუნეები თავიანთ ხარისხს და ხასიათს დაკარგავენ.





ისლამი სხვა სისტემებთან შეთავსებას არ საჭიროებს. შეთავსების აუცილებლობად ჩათვლა კი - ესაა ისლამის არცოდნის ნიშანი. თანამედროვე სოციოლოგებისა და ისტორიკოსების რიგი ანალოგიურ პოზიციას ემხრობა. მათ სურთ ისლამსა და სხვადასხვა წარმოშობილ მიმდინარეობებსა და სიტყვის თეორიებს შორის კავშირი დაამყარონ. მორწმუნემ ისლამით თავისთავი უნდა გამოკვებოს, ამ სიტყვის სრული მნიშვნელობით. ისლამის ღირსება და სახელი დაიცვას. ყურადღებით მოეკიდოს ისლამის დადგენილებების დაცვას ეკონომიკისა და სოციალური ცხოვრების ყველა სფეროში და მასში მთელი ძალისხმევა ჩადოს.

იმამი შაფი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა: „ამ ქვეყნის მონათა ახლობლობა ჯანმრთელ ადამიანებსაც კი დაასნეულებს“. ასევე იმამი გაზალი (ალლაჰმა დალოცოს) დასძენდა: „არამუსლიმთა შეხედულებებთან სიახლოვე დროდადრო სულიერ სიახლოვეში გადავა. ხოლო ეს სიახლოვე ადამიანის სულიერი დაღუპვის მიზეზი გახდება“.







## გავითავაზიანოთ გულის ჩვეულება

**კითხვა:** ზოგიერთი ამბობს, რომ ისლამის ამა თუ იმ დებულებამ დროთა განმავლობაში თავისი აქტუალურობა დაკარგა და ახლა ჩვენ სხვა დროში ვცხოვრობთ. მათ სურთ დაამტკიცონ, რომ კაპიტალიზმი ჩვენი დროის მოთხოვნაა. ადამიანი, რომელიც (ღიბადს) ღვთისმსახურებას მოკრძალებით ასრულებს, ბიზნესის საკითხებში სვამს კითხვებს: „მე კი რა ვქნა?“ ეს კითხვა ისე ისმის, თითქოს კაპიტალიზმის საწინააღმდეგო შეპასუხება აი, ახლა წარმოიშვა. რა უნდა გააკეთონ მუსლიმებმა, რომ წინ აღუდგნენ კაპიტალიზმს?

**პასუხი:** უპირველეს ყოვლისა, უნდა შევნიშნოთ, რომ აბსოლუტურად მცდარია მოსაზრება, რომ ადამიანისადმი მოთხოვნილებები დროთა განმავლობაში იცვლება. ისლამის დოგმები ეხება ადამიანის უცვლელ ბუნებას და ფორმირებულია ზოგადსაკაცობრიო თვისებების გათვალისწინებით. ეს დებულებები იმდენად სრულყოფილია, რომ ყველაზე მშვენიერი ხერხით ითვალისწინებს ყველა მოთხოვნას მიუხედავად დროსა და ადგილზე დამოკიდებულებისა. ამიტომ ისინი არასდროს არ ძველდება და თავის აქტუალურობას არ კარგავს. ისინი რჩება უბადლო თავის სრულყოფილებაში, კაცობრიობის მოთხოვნილების მთელი სისრულით დაკმაყოფილებაში. მაშასადამე, იმის მტკიცება, რომ ყურანის დებულებების ზოგიერთი ნაწილი მხოლოდ განსაზღვრულ დროს ან ადგილს ეკუთვნის, არის მხოლოდ გზააბნეულობის გამოხატულება, რომელსაც „ქუფურისკენ“ (ურწმუნოე-





ბა, ათეისტური მხედველობა) მივყავართ. მეორე მხრივ, მტკიცება, რომ ისლამის ზოგიერთ დებულებას ძალა არ აქვს, ყოვლისშემძლე ალლაჰისადმი, ცოდნისა და ძლევამოსილების მფლობელისადმი სისუსტეს უტოლდება. ადამიანთა საზოგადოებრივი ფორმაციის ცვლილებისას, მათი მოთხოვნილებების შესაბამისად, ალლაჰი ყოველთვის შუამავლებს კანონებით აგზავნიდა. მუჰამმედ შუამავალი ﷺ უკანასკნელი შუამავალია. მის მიერ მოტანილი კანონები იმით განსხვავდება, რომ ის ადამიანთა მოთხოვნებს თვით განკითხვის დღემდე უპასუხებს. ყოველგვარი საწინააღმდეგო მოსაზრება უზენაესი ალლაჰისადმი, მთელი დედამიწის შემოქმედისადმი, სისუსტის მიწერას ნიშნავს, რომელმაც თავისი გაჩენილები ყველაზე უკეთ იცის, უსაზღვრო ცოდნას ფლობს და მთელი სამყაროს ნებისმიერ წვრილმანს განაგებს. ეს სხვა არაფერია, გარდა სახიფათო გზააბნეულობისა. არ არსებობს იმაზე დიდი სისულელე, ვიდრე ალლაჰის მოცემულ გონებაზე დაყრდნობით, მის დებულებებზე იკამათო.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა: „შეიძლება შეგშურდეს მხოლოდ ორი ადამიანის: მათგან ერთი - მისი, ვისაც ალლაჰმა ცოდნა გადასცა. ეს ადამიანი დღედაღამ ყურანითაა დაკავებული და მის შესაბამისად ცხოვრობს. მეორე - ადამიანის, რომელსაც ღმერთმა სიმდიდრე მისცა და ისიც დღედაღამ თავის ქონებას ალლაჰის გზაზე ხარჯავს“. *(ბუჰარი, ილიმ, 15)*

მათ, ვინც ასეთ შეცდომას უშვებს, საჭიროა შევახსენოთ წმინდა ყურანის შემდეგი აიათები:

**„უთხარი: „განა ასწავლით ალლაჰს თქვენს სარწმუნოებას? მაშინ, როცა ალლაჰი უწყის იმას, რაცაა ცათა**





**შინა და ქვეყანასა ზედა, უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!“** *(სურა ჰუჯურათი, აიათი 16)*

**„ნუთუ წიგნის ერთ ნაწილს ირწმუნებთ, მეორე ნაწილს კი უარყოფთ? თქვენგან ვინც იქმს ამას, საზღაური ამისა არ იქნება სხვა, თუ არა დამცირება ამ ცხოვრებაში და აღდგომის დღეს მიეგებათ მწარე სასჯელი. ალლაჰი უგულისყურო არ არის, იმის მიმართ, რასაც აკეთებთ!“** *(სურა ბაყარა, აიათი 85)*

შუამავალი მუჰამმედი ﷺ ამბობდა: *„წმინდა ყურანი - ეს ისეთი ღვთაებრივი სიტყვაა, რომელსაც შეუძლია ადამიანი შფოთისგან დაიცვას, თუკი ოდესმე ის წარმოიშობა. მასში არის მონაცემები გარდაცვლილ ადამიანებსა და იმათზე, ვინც თქვენს მერე იქნებიან. მასში მოცემულია დასკვნები, რომლებიც ეხება იმ ამბებს, რომლებიც ადამიანებს შორის მოხდება. ეს დასკვნები ჭეშმარიტებას სიცრუისგან განაცალკევებს. იქ არ არის ზედმეტი დასკვნები. ვინც მათ არ გაუფრთხილდება, მას ალლაჰი დასჯის. ჭეშმარიტების სხვა ადგილებში მძებნელს, ალლაჰი გზააბნეულობაში შეიყვანს“.* *(თირმიზი, ფედაილულ ყურან, 14/2906; დარიმი, ფედაილულ ყურან, 1 )*

ახლა, ასეთი მნიშვნელოვანი ახსნა-განმარტების შემდეგ, ძირითად თემას დავუბრუნდეთ. აქ აუცილებელია გამოიყოს შემდეგი გარემოებები: ისლამი არ მოუწოდებს „ნებისმიერი გზით გამომუშავებით და კეთილი საქმეების ჩადენისკენ“. ისლამი განსაზღვრავს „პატიოსან გამომუშავებას“ და ზედმეტს არ მოითხოვს. მოვალეობები შესაძლებლობების შესაბამისად განისაზღვრება.

არის აგრეთვე მოყვანილი მაგალითი, რომელიც აბუ ზარას (ალლაჰმა დალოცოს) ეხება. რა თქმა უნდა, ეს





მაგალითი ცალკეულ პირებზეა, მაგრამ ყველა ადამიანს მოიცავს.

უზენაესი ალლაჰი ყურანში 200-ზე მეტ ადგილას „მოწყალების გაღებას“ ბრძანებს. შესაწირის გაღების შესაძლებლობა რომ ჰქონდეს, მუსლიმს შეუძლია საწარმო, თავისი საქმე გახსნას. როგორ შეიძლება მოწყალების გაღება გამომუშავების გარეშე? მაგრამ ამასთან მუსლიმმა უნდა გამოიმუშაოს პატიოსნად, არ გადააჭარბოს, უზომოდ არ ხარჯოს და მოკრძალებული სახით იცხოვროს. მან უნდა ათვალყუროს თავისი საქმის წარმოება და კანონები არ დაარღვიოს. მუშათა უფლებები არ გათელოს, ქალების სარეკლამო ვიდეოებზე მოზიდვა, მოგების მიღების გაზრდისთვის, არ გამოიყენოს.

კეთილშობილი ალი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა: „თუკი გაღარიბდებით, გაეცით მოწყალება და მაშინ უზენაესი ალლაჰი, თითქოს მას ევაჭრებოდით, საკვებს გულუხვად გიბოძებს“. *(შერიფ არ-რაზი, ნახჟულ-ბალაგა, 258).*

წმინდა ყურანის სურა „ალ-ისრას“ 64-ე აიათი გვამცნობს, რომ სიმდიდრეს და შვილებს ეშმაკი გაყოფს. სამწუხაროდ, ამჟამად ეშმაკი ჩვენს მოგებას ინაწილებს. შენდება ახალი კვარტლები და იმისთვის, რომ საცხოვრებელი უფრო მაღალ ფასად გაიყიდოს, მასში განათავსებენ საცურაო აუზებს, იქმნება საკურორტო ინფრასტრუქტურა. ცხოვრების სახე, რომელიც გართობებსა და სიამოვნებებზეა დაფუძნებული, იმ ოჯახების სულიერ ცხოვრებას ანადგურებს, რომლებმაც ამ კვარტალში უნდა იცხოვრონ.

არიან ისეთებიც, რომლებსაც თავისთავის კონკურენციის სიძნელეებში ჩაგდება არ სურთ და ამიტომ უპირატესობას ტყუილს ანიჭებენ და იოლ გზებს პოულობენ,





მაგალითად, უხარისხო, იაფ ნედლეულს ყიდულობენ და მომგებიან საქონელს უშვებენ. ზოგიერთები ზღაპრული მოგების გულისთვის მცენარეთა და ცხოველთა გენებზე ექსპერიმენტებს ატარებენ, საკვები პროდუქტების ეკოლოგიურ სისუფთავეს აფუჭებენ, მასში აკრძალულებს, მავნე ნივთიერებებს ამატებენ და ადამიანთა ფიზიკურ და ფსიქოლოგიურ ჯანმრთელობას საფრთხეში აგდებენ. ამრიგად, ბიზნესი კანონიერი ჩარჩოებიდან გამოდის.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა: *„დადგება ისეთი დრო, რომ ადამიანები ყურადღებას არ მიაქცევენ, გამომუშავებული ნებადართულია თუ აკრძალული!“ (ბუჰარი, ბუიუ).*

ასევე სამწუხაროა, რომ თვით ზოგიერთი მორწმუნე ადამიანები, არ არიან რა ძალიან ყურადღებიანი ისლამის კრიტერიუმებთან მიმართებაში, რომელიც ვაჭრობას და ეკონომიკას ეხება, თავიანთი ქმედებებით, აკრძალულების თუ ნებადართულების განსაზღვრისას, სიფრთხილეს არ იჩენენ. მიუხედავად იმისა, რომ ზოგიერთმა მშვენივრად იცის აკრძალულის შესახებ, თავისი ასეთი უყურადღებო განცხადებებით: „ჩვენს დროში განა ალალი ფული სადმე იშოვნება?“ ექცევიან ეშმაკის ჩაგონების ქვეშ და ალლაჰის მიერ დადგენილ საზღვრებს არღვევენ.

როგორც კი საქმე ეკონომიკურ მოღვაწეობამდე მიდის, უამრავი მუსლიმი, რომელიც აცხადებს, რომ ამ უფერულ ცხოვრებაში ცდილობენ დაიცვან რელიგიური დოგმები და აკრძალვები, ეკონომიკის სფეროში შეიძლება ისლამის დებულებები დაარღვიონ. მაგალითად, შეიძლება გააქირაონ თავიანთი ოთახი იჯარით დაწესებულების სახით, რომლის მოღვაწეობაც ალლაჰის აკრძალვებს გათელავს და საზოგადოების სულიერ და ზნეო-





ბრივ ჯანმრთელობას ზიანს მიაყენებს. ეს ადამიანები ისე იქცევიან, თითქოს არ იციან ისლამის დებულებები იმის შესახებ, რომ

**„ვინც იშუამდგომლებს კეთილად** *(ადამიანებს შორის, შარიათის ჩარჩოებიდან გამომდინარე)*, **მას წილი ექნება მისგან** *(ალლაჰის სალამი, წყალობა და ბარაქა თქვენდა)*, **და ვინც იშუამდგომლებს ბოროტად, მას წილი ექნება მისგან** *(ბოროტებისგან)*. **უეჭველად, ალლაჰს ძალუძს ყველაფერი** *(მიუზღავს ყველას იმის საზღაურს, რა სიკეთე და რა ბოროტებაც ჰქმნა)*!**“** *(სურა ნისა, 4/85)*

შემდეგ კი მუსლიმს ეს არამით დასვრილი ფული „ალალი ფული“ ჰგონია. სამწუხაროდ, ჩვენს დროში მსგავსი მორალური პასუხისმგებლობის გაუფრთხილებლობა ძალიან გავრცელებულია.

იმ ოთახის გაქირავებით მიღებული ფული, სადაც ალლაჰის მიერ აკრძალული ქმედებები სრულდება, სუფთა არ შეიძლება იყოს. ამიტომ მუსლიმი გასცემს რა თავის ქონებას ქირით, მას განსაკუთრებული ყურადღება უნდა მიაქციოს. არ შეიძლება ამ პრინციპით ხელმძღვანელობა: „ვინც მეტს გადაიხდის - მას მივაქირავებ“. მოიჯარემ იმას უნდა მიაქციოს ყურადღება, თუ როგორ გამოიმუშავებს დამქირავებელი - ალლაჰის მიერ ნებადართული თუ აკრძალული გზით. სამწუხაროდ, ანალოგიურ შემთხვევებში ადამიანთა კაპიტალში აკრძალული ერევა. ამიტომ მუსლიმები, მსგავსად დანაღმული მინდვრის გავლისა, ვალდებული არიან იყონ მცოდნე, ყურადღებიანი და მოკრძალებული ვაჭრობისა და ეკონომიკის საქმეებში.

*„აკრძალულია იმის გაცემა, რისი აღებაც აკრძალულია“. (მაჯალლა) (კანონთა ჩამონათვალი).*





*ესე იგი, თუკი რამის შეძენა, საკვებად მოხმარება ან გამოყენება აკრძალულია, ასევე, ასეთის გაცემა ან გაყიდვაც აკრძალულია.*







# გამოიმუშავე ისე, როგორც შეგიძლია

მრავალი ფირმა, ეროტიკული ხასიათის სარეკლამო ვიდეო კადრების ჩათვლით, ანდა ისლამის მიერ აკრძალული სხვა მეთოდების გამოყენებით, მომხმარებლების მიზიდვას ცდილობს. ხოლო შემდეგ თავისთავის მოტყუებით ამბობენ: „მე მინდა ბევრი გამოვიმუშავო, რათა ქველმოქმედებას მივსდიო“. ასეთი მოსაზრება ამჟამად ფართოდაა გავრცელებული. მაგრამ ეს, სამწუხაროდ, ფულით გამოცდის მხოლოდ სასტიკი თვითმოტყუებაა. ალლაჰის შუამავალი ﷺ თვით ყველაზე მძიმე პირობებშიც კი ისლამის ბრძანებებისგან ერთი ნაბიჯითაც უკან არ იხევდა. ბედირის ბრძოლის მიმდინარეობისას მუსლიმები მატერიალური თვალსაზრისით სუსტი იყვნენ. მექქელი წარმართები აქტიურ მოქმედებებზე გადავიდნენ, რათა მუსლიმები სრულად გაენადგურებინათ. იმისთვის, რომ სიცოცხლე გადაერჩინათ, მუსლიმებს მოუხდათ ჰიჯრის გაკეთება, დატოვეს სახლები და ქონება, ესე იგი, ყველაფერი, რაც მათ ჰქონდათ, დაკარგეს. მათი მდგომარეობა იყო ისეთი, რომ ბედირის მთაზე გადასვლის დროს სამ-სამად დაწყობილი მუსლიმი ჯარისკაცები ერთი აქლემით რიგრიგობით მიდიოდნენ. ჩვენს შუამავალს ﷺ მგზავრობა პატივდებული ალი და აბუ ლიუბაბით (ალლაჰმა დალოცოს) მოუწია.

ამ რთულ პერიოდში ალლაჰის შუამავალთან ﷺ მივიდა მედინაში მცხოვრები ერთი არამუსლიმი და უთხრა:

- ო, მუჰამმედ, მედინაში ჩემი ძალის შესახებ ყველამ იცის. მექქელები ძალიან ძლიერი არიან, შენ კი - სუს-





ტი. ნება დამრთე ვიბრძოლო შენს მხარეზე, ხოლო შემდეგ, მივიღებ რა ჩემს წილ კერპებს, გაგეცალო.

მაგრამ ალლაჰის შუამავალმა ﷺ მიუხედავად მძიმე მდგომარეობისა, მას მაინც არ უთხრა „შემოგვიერთდიო“. მან ჰკითხა:

- მაღიარებ, რომ მე ალლაჰის შუამავალი ვარ?

მაშინ მან უპასუხა:

- „არა“.

ჩვენმა შუამავალმა ﷺ მიუგო:

- ასეთ შემთხვევაში, ჩვენ შენ არ გვჭირდები. ჩვენთვის ალლაჰის დახმარება საკმარისია!

რამდენიმე ხნის შემდეგ ის ადამიანი ისევ დაბრუნდა ალლაჰის შუამავლთან იგივე წინადადებით. შუამავალმა ﷺ ისევ ის კითხვა დაუსვა. მიიღო რა ისევ უარყოფითი პასუხი, ალლაჰის შუამავალმა ﷺ უთხრა:

- ჩვენთვის საკმარისია ალლაჰი!

მესამედ მისვლის შემდეგ იმ ადამიანმა უთხრა:

- დიახ, შენ ალლაჰის შუამავალი ხარ. ასეთი მცირერიცხოვანი ჯარით მხოლოდ ის შეიძლება იყოს და ასეთი სიტყვები თქვას, ვისაც ღვთაებრივი დახმარების იმედი აქვს. დიახ, შენ ალლაჰის შუამავალი ხარ! წარმოთქვა მან ეს სიტყვები და გამუსლიმდა.

მას, მხოლოდ ამ პირობით დართო ნება შუამავალმა ﷺ მუსლიმ ჯარისკაცთა რიგებში ჩამდგარიყო. ესე იგი, ალლაჰის შუამავალი ﷺ მაღალი მიზნის მისაღწევად არასდროს აკრძალულს არ მიაშურებდა. ის ისლამის პრინციპებიდან ერთი ნაბიჯითაც კი უკან არ იხევდა.





ალლაჰის შუამავალი ﷺ არასდროს არ მოუწოდებდა „გამოემუშავებინათ ნებისმიერი გზით და ბევრი შეეწირათ“.

„ხელგაშლილობა - კარგი თვისებაა და მისი დავიწყება არ შეიძლება. მაგრამ ხელგაშლილობა მხოლოდ ერთი ქისათი არ გამოიხატება“. *(იუსუფ ხას ხაჯიბ, ქუთადგუ ბილიგ).*







# გარაუდის მონათხრობი

აქ მე მინდოდა თქვენთვის ერთი მოგონება გამეზიარებინა. მრავალი წლის წინ როჯერ გარაუდი სტამბოლში ჩავიდა და ილდიზ სარაიში კონფერენცია გამართა. ამ კონფერენციას მეც ვესწრებოდი. მას ერთი ასეთი დელიკატური კითხვა დაუსვეს:

- ადრე თქვენ იყავით ქრისტიანი, შემდეგ - კომუნისტი. ახლა კი მუსლიმი გახდით. ხომ არ ემზადებით ინდოეთის მხარეს სამოგზაუროდ (ესე იგი, ხომ არ ემზადებით ბუდიზმის მისაღებად)?

მან უპასუხა:

- მე ქრისტიანი ვიყავი. დავინახე რა როგორ აქცევდნენ უზარმაზარი კარტელები მიწაზე მილიონობით ტონა რძეს და როგორ წვავდნენ მილიონობით ტონა ხორბალს ბაზარზე ფასის შესანარჩუნებლად, მე კომუნისტებს მივემხრე. მაგრამ შემდეგ დავინახე, რომ კომუნიზმიც მშრალია. მასში სულიერი მხარე არ იყო. მე შევეცადე ქრისტიანობასა და კომუნიზმს შორის ხიდები გამედო, მაგრამ ეს ვერ შევძელი. იმ წლებში ფრანგებს ჩემი მოკვლა სურდათ. ერთი ალჟირელი ჯარისკაცის დახმარების წყალობით, მე ამ ხიფათს გადავურჩი. შემდეგ მოვნახე ის ჯარისკაცი და ვკითხე:

- ფრანგ ოფიცერს ჩემი მოკვლა უნდოდა. შენ რატომ გადამარჩინე?

მან მიპასუხა:





- მე მუსლიმი ვარ და არ შემიძლია, არაფრის გამო, წავართვა ადამიანს სიცოცხლე, რომელიც მას ალლაჰისგან აქვს ნაბოძები. მე ამის გამო ანგარიშსწორების მეშინია. აქამდე მე ისლამს ვიწროტომისეულ რელიგიად ვთვლიდი. ამ შემთხვევამ ჩემში მისდამი ინტერესი გამიღვიძა. ვინაიდან მე ეკონომისტი ვიყავი, ისლამის ეკონომიკური წყობა გულდასმით შევისწავლე. „რა არის პროცენტები? როგორია ეს სისტემა კომუნიზმის, როგორია სოცილიზმის დროს? როგორია აკრძალვების საზღვრები?“ და ა.შ. მე ყველა ეს საკითხი გამოვიკვლიე. ჩემს კვლევებში ბილალის ისტორიამ (მხედველობაშია ბილალ ხაბაში (ალლაჰმა დალოცოს) სიცხადე მომცა. ერთხელ ბილალმა ალლაჰის შუამავალს ﷺ მშვენიერი ფინიკები მიუტანა. ის დაინტერესდა:

- სად ნახე შენ ისინი?

ბილალმა აუხსნა:

ჩვენ გვქონდა ცუდი ფინიკები. შუამავლისთვის რომ პატივი გვეცა, ჩვენ ცუდი ფინიკების ორი წონა ერთ კარგ წონაში გადავცვალეთ.

ამაზე მუჰამმედ შუამავალი ﷺ დამწუხრდა და წამოიძახა:

- ეს ხომ პროცენტია! ყურადღებით იყავი, ასე მეტი აღარ გააკეთო! თუკი შენ კარგი ფინიკების ყიდვა გსურს, გაყიდე შენი და იმ ფულით შეგიძლია კარგი იყიდო. მე გავიგე, რომ ალლაჰის შუამავალმა ﷺ ყველაზე პატარა ფონდებიც კი დაკეტა, რომლებსაც პროცენტამდე მიჰყავდა. ამან მე ისლამის უფრო ღრმა შესწავლისკენ მიბიძგა. მივდევდი რა ისლამში ეკონომიკის საკითხებს და ვეძებდი რა ჩემი შეკითხვების პასუხებს, მე დიდ ისლამურ მოაზროვნეს მივაკვლიე. ეს მოაზროვნე აბუ ხანიფა





აღმოჩნდა. დიდად სამწუხაროა, რომ ამჟამად მუსლიმებზე აბუ ხანიფას სიდიადის ახსნა მე მიწევს. ისლამურმა სამყარომ აბუ ხანიფა საკმაო ზომით არ იცის."

აქედან გამომდინარე, ალლაჰის შუამავალი ﷺ ეკონომიკაში მცირეოდენი აცდენის ნებასაც კი არ რთავდა. ვართ რა მუსლიმები, ჩვენ ვალდებული ვართ, მთელი შინაარსით ისლამის შესაბამისად ვიცხოვროთ.

*ჯაბირმა (ალლაჰმა დალოცოს) თქვა: „შუამავალმა ﷺ დაწყევლა ისინი, ვინც პროცენტს ხმარობს, გასცემს პროცენტით, დაწყევლა ის მწერალი და მოწმეები, ვინც ეს პირობები დაწერა და დაემოწმა. მან თქვა: „ისინი თანასწორი არიან!"* *(მუსლიმი, მუსაქათი, 105-106).*

**„რომელნიც მევახშეობას ეწევიან, (აღდგომის დღეს) ვერ აღსდგებიან (სხვაგვარად), თუ არა ისე, როგორც აღსდგება ეშმაკის შეხებით გაგიჟებული. აი, ეს იმისთვის, რომ თქვეს მათ: ვაჭრობა ხომ იგივე მევახშეობაა! ალლაჰმა კი ნება დართულ ჰყო ვაჭრობა და აკრძალა მევახშეობა. ვისაც დარიგება მოუვიდა თავისი ღმერთისგან და თავი ანება, მისია, რაც უწინ იყო: და საქმე მისი ალლაჰს ეკუთვნის; ხოლო ვინც დაუბრუნდეს, ეგენი არიან ბინადარნი ცეცხლისა, სადაც სამუდამოდ დარჩებიან."** *(სურა ალ-ბაყარა, აიათი 275).*



## მაგალითები იმამი ალზამის ცხოვრებიდან

**კითხვა:** ჩვენ ვისაუბრეთ აბუ ხანიფაზე (ალლაჰმა დალოცოს), ყველასთვის ხომ ცნობილია, რომ ეს უდიდესი იმამი მეცნიერულ მოღვაწეობასთან ერთად ვაჭრობასაც მისდევდა. ხომ არ მოგვიყვებით ჩვენ ისლამის რელიგიაზე ვაჭრობისა და ეკონომიკის საკითხებში მისი ფაქიზი დამოკიდებულების შესახებ?

**პასუხი:** რასაკვირველია. იმამი ალზამ აბუ ხანიფა ისლამის ნათელი პიროვნებაა, ცნობილი თავისი შემეცნების სიღრმითა და ასევე სავაჭრო საქმეებში მაღალი ზნეობით. როგორც თქვენ აღნიშნეთ, აბუ ხანიფა ვაჭრობის საშუალებით მოპოვებული სახსრებით ცხოვრობდა და ძალიან მდიდარი ადამიანი იყო. მაგრამ რადგანაც ის თავისი დროის უმეტეს ნაწილს მეცნიერებებს უთმობდა, სავაჭრო საქმეებს სანდო პირების დახმარებით მართავდა, რომელთა მოღვაწეობასაც აკონტროლებდა. ამ მხრივ ის ძალიან ყურადღებიანი იყო. ერთხელ მან თავისი კომპანიონი ხაფსა ბინ აბდურახმანი ქსოვილების სავაჭროდ გააგზავნა. ამასთან ის დაარიგა:

- ო, ხაფს! ქსოვილების ამ პარტიაში ესა და ეს დეფექტები არის. უთხარი მათ შესახებ მყიდველებს და დაბალ ფასად მიჰყიდე.

აბუ ხაფსმა ქსოვილები იმამის მიერ მითითებულ ფასად გაყიდა, მაგრამ დაავიწყდა მყიდველები დეფექტების შესახებ გაეფრთხილებინა. ეს რომ აბუ ხანიფამ შეიტყო, მას ჰკითხა:





- შენ მაგ მყიდველს იცნობ?

როცა ხაფსმა უთხრა, რომ მყიდველს ვერ იცნობდა, იმამმა ბრძანა მთელი შემოსავალი ქველმოქმედებად დაერიგებინა. ალალისა და არამის საკითხებში სიფრთხილე, მონა-მსახურზე შესანახად გადაცემული თანხების სისუფთავე განკითხვის დღეს ძალიან მნიშვნელოვანია. სწორედ ასეთმა ღვთისმოშიშობამ მოუტანა აბუ ხანიფას ბარაქა ვაჭრობაში. აღტაცებას იწვევს ამ უდიდესი იმამის ზედმეტი წესიერება, რომლითაც ცდილობდა საეჭვო და აკრძალული თავის მონაგებში არ გაერია. მან უარი თქვა მჯდარიყო იმ ხის ქვეშ, რომელიც მის მევალეს ეკუთვნოდა, მხოლოდ იმის სიფრთხილით, რომ პროცენტული კურსის მსგავსი ყურადღების მდგომარეობაში არ აღმოჩენილიყო.

„ალლაჰის შუამვალი ﷺ ამბობდა: *„ვიდრე ორი ადამიანი მყიდველ-გამყიდველი ერთმანეთს არ გაცლია (ან მანამდე, სანამ არ გაეცლებიან), მათ თავისუფალი არჩევანის უფლება აქვთ. თუკი მათ გარიგება სწორად შეასრულეს და ყველა პირობაზე მკაფიოდ მოილაპარაკეს, გარიგება კეთილსასიამოვნო იქნება. თუკი ისინი ზოგიერთ მომენტებს დამალავენ და იცრუებენ, ამ გარიგებას ბარაქა (წყალობა) არ ექნება“.* (ბუჰარი, ბუიუგი, 8).

მეორე მხრივ, ვაჭრობაში ხშირად შეიძლება შეხვდე ისეთ სერიოზულ შეცდომასაც, როგორიცაა მომხმარებლის უცოდინრობის ბოროტად გამოყენება. მაგალითად, მომხმარებელმა, რომელმაც საქონლის ნამდვილი ფასი არ იცის, აუცილებელია ამის შესახებ გააგებინოს. მისი უცოდინრობით, გამოუცდელობითა და უბრალოებით სარგებლობის მცდელობა მოტყუებაა. როცა იმამ ალ-





ზამს ვიღაც ქალმა გასაყიდად აბრეშუმის ტანსაცმელი მიუტანა, მან მას ფასის შესახებ ჰკითხა. ქალმა უპასუხა:

- 100 დირჰემი, იმამო!

ის მას მაშინვე შეეპასუხა:

- არა, ეს ტანსაცმელი უფრო ძვირი ღირს.

ქალმა თავი ვერ შეიკავა და ჰკითხა:

- ეი, იმამო! თქვენ რა, დამცინით?

იმის გამო, რომ ამ ქალის ტანსაცმლის ნამდვილი ფასი დაედგინათ, იმამმა ბაზრის ერთ-ერთი საქონელმცოდნე გამოიძახა. ამ სპეციალისტმა ეს საქონელი 500 დირჰემად შეაფასა და იმამმა აღზამმა ამ ფასად იყიდა.

ვინაიდან მან იცოდა, რომ ტყუილი, დეფექტის დაფარვა და საქონლის ხარვეზი, დარღვევები გადახდის დროს და აწონვა, ადამიანს საიქიოში სამწუხარო შედეგებამდე მიიყვანს. იმამ აღზამის ამ ეპიზოდში ასეთი სერიოზულობა ჩვენს შუამავალსა ﷺ და მის მიმდევრებზე გულმოდგინე მიმდევრობას განასახიერებს.

შეიძლება მისი ამ ისლამური საქციელის მაგალითად, „ასრი-საადათის“ (კეთილდღეობის ეპოქა) პერიოდის შემდეგი ისტორია გამოდგეს.

ერთ-ერთმა საჰაბეს ჯარირ ბინ აბდულლაჰს (ალლაჰმა დალოცოს) ცხენის ყიდვა მოუნდა. ცხენში, რომელიც მას მოეწონა, გამყიდველმა 500 დირჰემი მოსთხოვა. ჯარირმა (ალლაჰმა დალოცოს) განაცხადა, რომ მას შეეძლო ცხენში 600 დირჰემი გადაეხადა და შეეძლო ფასი 800 დირჰემამდე აეწია. ვინაიდან ცხენი ძალიან ძვირი ღირდა, ხოლო გამყიდველმა კი ამის შესახებ არ იცოდა. მას ჰკითხეს:





- შენ ხომ შეგეძლო ცხენი 500-600 დირჰემად გეყიდა, რატომ აუწიე ფასი 800-მდე?

ჯარირმა (ალლაჰმა დალოცოს) აუხსნა:

ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა:

„ყველაზე სუფთა გამომუშავებული - ვაჭრების გამომუშავებულია, რომლებიც შემდეგ თვისებებს ფლობენ:

- თუ ლაპარაკობენ, მხოლოდ სიმართლეს;
- თუკი მათ ენდობიან, არასდროს ღალატობენ;
- თუკი პირობას აძლევენ, მიცემულ სიტყვას არ არღვევენ;
- რაიმეს ყიდვის დროს, არ აკრიტიკებენ;
- რაიმეს გაყიდვის დროს, ძალიან არ აქებენ;
- ვალის აღების დროს, ცდილობენ დროზე გადაიხადონ;
- თუკი გაასესხებენ, ცდილობენ მევალეები გამოუვალ მდგომარეობაში არ ჩააგდონ.“ *(ბაიხაკი, შუაბი, 4/221).*

ჩვენ ალლაჰის შუამავალს ﷺ სიტყვა მივეცით, რომ ვაჭრობაში არ მოვიტყუებოდით. *(იბნ ხაზმი, ალ-მუხალლა, ეგვიპტე, 1389, 9/454).*

მაშასადამე, არასდროს არ შეიძლება დავიწყება, რომ ადამიანი, რომელიც არ აქცევს ყურადღებას ალალსა და არამს, ესე იგი ნებადართულია თუ აკრძალული ესა თუ ის საქონელი და აკეთებენ იმ აზრით გარიგებას, რომ „ყველაფერი, რაც მე მომხმარებელს ავაცალე - ეს ჩემი მოგებაა“, მათ არაფერ კარგს არ უნდა უქადდეს. უფრო მეტიც, ამისთვის მას საიქიოში სასტიკი სასჯელი მოელის.





ხალიფა ომარი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა:

„ნუ შეხედავთ ადამიანის ნამაზებს და მათ მიერ დაცულ მარხვას. თვალყური ადევნეთ იმას, ლაპარაკობს თუ არა ის სიმართლეს, იცავს თუ არა მიბარებულ საგნებს, აქცევს თუ არა ყურადღებას ალალსა და არამს ამქვეყნიურ საქმეებში!“







# თუკი შეიკრიბება 100 მდიდარი ადამიანი

**კითხვა:** სამწუხაროდ, საკითხი დგას შეცდომების თანდათანობით დაკანონებაზე, რომლებიც ამჟამად ეკონომიკის სფეროში იშვება. მაგალითად, მუსლიმი გამოიმუშავებს სრულიად არაპატიოსანი ხერხით და შემდეგ აკეთებს სასიკეთო საქმეებს, რომლებიც თავის მხრივ მას თავისი გამომუშავებულის უკანონობას ახსენებს. თუკი ჩვენ 100 მდიდარ ადამიანს შევკრებთ, რომლებიც ისლამის კანონებს იცავენ და მათ ამის შესახებ ვაუწყებთ, ისინი თავიანთ გასამართლებად რას იტყვიან? მათი გამომუშავებულის უმეტესი ნაწილი უკანონო მოგების ელემენტებს შეიცავს. ისინი თავს რა ხერხით გაიმართლებენ?

**პასუხი:** ისინი თავს ასე გაიმართლებენ: „მე ვიხდი შესაწირს და ვასრულებ სასიკეთო საქმეებს. მე ვიქეცი „გამცემ ხელად“. ჩემს ფაბრიკაში 3000 მუშა მუშაობს და ჩემი წყალობით ისინი თავიანთი ცხოვრებისთვის გამოიმუშავებენ“. ისლამი არ ითხოვს, რომ ადამიანების გარკვეულ რაოდენობას ჩვენ ვაჭამოთ, მით უმეტეს ისლამის კანონების გვერდის ავლით. სარჩოს უზენაესი ალლაჰი აგზავნის.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა: *„თუკი თქვენ როგორც საჭიროა ისე ალლაჰს მიენდობით, ის გამოგიყოფდა თქვენ სარჩოს, მსგავსად იმისა, როგორც ის ჩიტებს გამოუყოფს. თუმცა ჩიტები დილით ცარიელი ნისკარტებით გამოფრინდებიან, ხოლო საღამოს სახლში მაძღრები ბრუნდებიან“. (თირმიზი, ზუხდი, 33).*





უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში ბრძანებს:

**„რამდენი ცოცხალი არსებაა, რომელსაც არ შეუძლია თავისი სარჩოს ტარება, (ან არ იმარაგებენ საკვებს)! ალლაჰი მიჰმადლის მათ და თქვენც: და იგია ყოვლისმსმენი, ყოვლისმცოდნე!"** *(სურა ანქებუთი, 60).*

ღმერთი გვიგზავნის ჩვენ ცოდნას, რათა ჩვენ არ ავღელდეთ. ის ბრძანებს პატიოსნად გამომუშავებას და მით დაკმაყოფილებას. თუკი ჩვენ წმინდანთა ცხოვრებას მივმართავთ, დავინახავთ, რომ ისინი საკვებთან მიმართებაში ძალიან ყურადღებიანი იყვნენ.

როცა ატომური აფეთქება ხდება, გარშემო რადიაცია ვრცელდება. ის რკინიგზის რელსებს ქვეშაც კი აღწევს. სულიერი ზემოქმედებაც ისევე ვრცელდება, როგორც რადიაცია. მაგალითად, როცა ალლაჰის შუამავალმა ﷺ გამოსამშვიდობებელ ჰაჯობაზე ყოფნისას, ის ადგილი გაიარა, სადაც აბრახის ჯარი იქნა განადგურებული, თქვა: „აქ ალლაჰის რისხვა გამოვლინდა" - და ფეხს აუჩქარა.

ისლამი ამდენად მოკრძალებულ ურთიერთობას იჩენს საკვებისადმი, ვინაიდან განკითხვის დღეს პირველ შეკითხვათა რიცხვში ადამიანს შეეკითხებიან: „როგორ გამოიმუშავებდი და როგორ ხარჯავდი შენ?"

მუჰამმედ შუამავალმა ﷺ თქვა: *„განკითხვის დღეს არცერთი მონა-მსახური არ გადადგამს ნაბიჯს, სანამ მას არ ჰკითხავენ: რაში დახარჯე შენ შენი სიცოცხლე, რაში გამოიყენე შენი ცოდნა, როგორ გამოიმუშავებდი სახსრებს და რაში ხარჯავდი მათ, როგორ იყენებდი შენს სხეულს".* *(თირმიზი, ყიამათი, 1/2417).*





# რამდენი იხარჯება შემოსავლებიდან სასიკეთო საქმეებში

საინტერესოა, რამდენს ხარჯავენ თავიანთი შემოსავლებიდან ისინი, ვინც აცხადებენ: „მე მინდა ბევრი გამოვიმუშაო, რათა ბევრი დავხარჯო საქველმოქმედო საქმეებში?“

გაგიზიარებ ჩემს ერთ-ერთ მოგონებას:

საუდის არაბეთში მეფე ფეისალის მმართველობის პერიოდში ჩემს აწგარდაცვლილ მამასთან ჰაჯობის საქმეების მინისტრი ხასან ხუთბი მივიდა. იმ დროს ალლაჰის შუამავლის ﷺ მეჩეთის მშენებლობა მიმდინარეობდა. მამაჩემმა მას უთხრა:

- ალჰამდულილლაჰ, პაუზა (შუამავლის ﷺ განსასვენებელი ადგილი) რა ლამაზად ეწყობა. მუსლიმები იქ კარგად იქნებიან.

ხასან ხუთბი ცოტა ხანს ჩაფიქრდა და თქვა:

- ყველაზე რთული ფულის სწორად გამოყენებაა. ამ მხრივ მე პირადად დიდი სიძნელეები გადავიტანე. (მას ჰქონდა ნავთობის კომპანიები). ფულის უფრო მოხდენილი გამოყენება მე ოსმალეთის სახელმწიფოში დავინახე. მას შემდეგ მან დატოვა უზარმაზარი ნაწარმოებები, რომლებიც თაობიდან თაობას გადაეცემა.

საინტერესოა, ამჟამად შემოსავლებიდან საქველმოქმედო საქმეებში რამდენი იხარჯება? მთელი მსოფლიოს





მუსლიმები წმინდა ადგილებზე თავიანთი შემოსავლების რამდენ წილს ხარჯავენ?

წმინდა ყურანში უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**„ვერასდროს მიაღწევთ ღვთისნიერებას, თუ არ გაიღებთ იმას, რაც გიყვართ. და რაც არ უნდა გაიღოთ, უეჭველად, ალლაჰმა უწყის იგი!“** *(სურა ალი იმრანი, 92).*

აწგარდაცვლილმა მამაჩემმა მუსა ეფენდიმ მაჩვენა მე თავისი რვეული, სადაც თავის გაღებულ ზექათსა და შესაწირს იწერდა და მითხრა: „აი, ესაა ფურცელი ზექათის ჩანაწერით, ხოლო ეს ფურცელი - ჩემ მიერ გაცემული შესაწირი. ნაფსი (ვნება) ადამიანს ყოველთვის აცდუნებს. მცირეოდენ საქმეს დიდად წარმოაჩენს. ამიტომ აუცილებელია ზექათისა და შესაწირის ცალკე ფურცლებზე დაწერა. დაე, თქვენი შესაწირი და ზექათი, განსაკუთრებით ძნელ დროებში, მაქსიმალური იყოს.“ ჩვენ ვიხდით ზექათს, მაგრამ ზექათი - მცირეოდენი თამასაა ( ვიწრო და თხელი ფიცარი ან ლითონის ფირფიტა). არ ვიცი, თუ შეიძლება გადარჩენა ამის წარმოთქმით: „მე ზექათი გადავიხადე“.

თუკი თქვენ ალლაჰის შუამავალი ﷺ გიყვართ, მაშინ ეცადეთ იცხოვროთ ისე, როგორც ის ცხოვრობდა. თუკი თქვენ ალლაჰის შუამავალი ﷺ გიყვართ და გსურთ განკითხვის დღეს მასთან და მის საჰაბებთან ერთად იყოთ, თქვენი რელიგიური ცხოვრება, თქვენი მოღვაწეობა და ურთიერთობები მისი და მისი აღზრდილი საჰაბების ცხოვრების მსგავსი უნდა იყოს. მისი საქციელები ჩვენთვის კრიტერიუმებია, რადგან ყოვლისშემძლე ალლაჰი გვიბრძანებს ჩვენ, ჩვენი ქცევისთვის მაგალითი შუამავლისგან ﷺ ავიღოთ.

წმინდა ყურანის აიათში ნაბრძანებია:





**„ვფიცავ, ალლაჰის შუამავალი კარგი მაგალითი იყო თქვენთვის, ვინც ისწრაფვოდა ალლაჰისკენ და უკანასკნელი დღისკენ და ხშირად ახსენებდა ალლაჰს!“** *(30 სურა აჰზაბი, 21).*

წმინდა ყურანმა - როგორც ალლაჰის წყალობის გამოვლენამ, ასევე შუამავლისა ﷺ და მისი კეთილშობილი საჰაბების მონაცემებმა, ალლაჰის დაცვის წყალობით, ჩვენამდე მოაღწია. მეორე მხრივ, უზენაესმა ალლაჰმა მისცა რა თავის უდიდეს შუამავალს ﷺ ცხოვრების საწყის გზაზე ობლის სტატუსი - როგორც საზოგადოების ყველაზე სუსტ და დაუცველ წევრს, შემდეგ ყველა ეტაპზე, მისი აღმატებითი ზნეობა და ქცევები აჩვენა, ის სოციალური კიბის ყველაზე მაღალ საფეხურამდე - სახელმწიფოს მეთაურის დონემდე აამაღლა. ამიტომ თითოეულმა ადამიანმა, როგორი სოციალური მდგომარეობაც არ უნდა ექიროს, მაგალითისთვის ალლაჰის შუამავლის მშვენიერი ქცევები უნდა აიღოს და თავისი შესაძლებლობის მიხედვით, მას პრაქტიკულად მიჰყვეს.

**მუჰამმედ შუამავალი ﷺ ამბობდა: „ო, მოვაჭრეებო! (როგორც არ უნდა ეცადოთ), ვაჭრობაში აუცილებლად ერევა ტყუილი და ფიცი. ამიტომ ყოველი შემთხვევისთვის გაურიეთ მოწყალება!“** *(აჰმადი, 4/6; აბუ დაუდი, ბუიუ, 1/3326).*







# ისლამი - განმკურნავი აფთიაქია

მინდოდა დამემატებინა შემდეგი: ისლამი – გასაკურნი აფთიაქია. ამ აფთიაქში არის წამალი, რომელიც ყველა სახის სნეულებას კურნავს. მაგრამ დღეს ხომ ისლამის აფთიაქში კაპიტალიზმი ან სოციალიზმი შეიჭრა. საკმარისია ჭიქა წყალში მოხვდეს ჭუჭყის წვეთი და მაშინვე მისი სისუფთავე, გამჭვირვალება და გემო ფუჭდება. რა თქმა უნდა, ისლამი არ გაფუჭებულა. ის თავის სისუფთავეს იცავს. სინამდვილეში მუსლიმების აზროვნება, რომელიც კაპიტალიზმის ან სოციალიზმის სისტემის ზემოქმედების ქვეშაა, დაავადებულ მდგომარეობაშია. აქ იმალება პრობლემები! სწავლულები ამბობენ: „თუკი გადარჩენა გსურს, ორი რამ დაივიწყე და ორი რამ დაიმახსოვრე. პირველი: „არ დაივიწყო შენი გამჩენი!“ კმაყოფილია თუ არა ალლაჰი ჩვენი მდგომარეობით? ალლაჰის შუამავალი ﷺ რომ ჩემს გვერდით ყოფილიყო, იქნებოდა თუ არა კმაყოფილი ჩემი მდგომარეობით? ან ხომ არ დამწუხრდებოდა?

**„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ მოგაცდინოთ თქვენ თქვენმა ქონებამ და შვილებმა ალლაჰის მოხსენიებისგან, რამეთუ ვინც იქმს ამას, სწორედ ისინი არიან წაწყმედილნი.“** *(ალ-მუნაფიყუნი, 9).*

იმისთვის, რომ თავისთავი დაიცვას, მუსლიმი სულით ასეთ მდგომარეობაში უნდა იყოს.

მეორე: „არ დაივიწყო სიკვდილი, საიქიო, მაშასადამე, არ დაივიწყო წარმავალი ცხოვრება!“ არ დაივიწყო





ის საშინელი დღე, როდესაც გებრძანება: **„წაიკითხე შენი წიგნი! დღეს ანგარიშგებად შენს წინააღმდეგ კმარა შენი სული!“** *(სურა ალ-ისრა, 14).*

ასევე ამბობენ: დაივიწყე ორი რამ:

პირველი: „დაივიწყე შენი სასიკეთო საქმეები!“, რადგანაც თვით მცირე სასიკეთო საქმე საკუთარ თვალებში იზრდება და უზარმაზარად მოჩანს. შემდეგ ადამიანი თავისთავის სხვა ადამიანებზე შედარებას იწყებს: „მე ამდენს ვაკეთებ და სხვები რამდენს აკეთებენ?“ ამით მრავალს თავისთავი გზააბნეულობაში შეჰყავს და მათი სინდისი მშვიდდება. იმ დროს, როცა ჩვენთვის საზომად უნდა იყოს „ბედნიერი ეპოქის“ საზოგადოების ქცევები. მეორე: „დაივიწყე შენზე მოყენებული ყველა წამება და წყენა“, რადგანაც ალლაჰი ყურანში გეკითხება: **„განა არ გინდათ, რომ ალლაჰმა მოგიტევოთ? ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!“** *(სურა ნური, 22).* ალლაჰის მიერ ნაპატიები რომ იყოთ, მის მონა-მსახურებს უნდა აპატიოთ.

ესე იგი, იმისთვის, რომ გადავრჩეთ, ჩვენ ორი რამ უნდა დავივიწყოთ და ორი რამ უნდა დავიმახსოვროთ.

**„ვაი, ყველა ზურგს უკან მკილავს და სხვისი წუნის მკვლევს, რომელმაც ქონება მოიხვეჭა და აგროვებს. და თვლის, რომ სიმდიდრე სამარადჟამოდ აცოცხლებს! არამც და არამც! (თავი დაანებოს ამ ილუზიას, ქონება მას ვერ გადაარჩენს) უეჭველად, ჰუტამაში (ჯოჯოხეთში) იქნება ჩაგდებული! (ო, შუამავალო! შენ იცი თუ არა რა არის „ჰუტამა“ (ჰუტამა) ალლაჰის მიერ აალებული ცეცხლია, რომელიც გულს მოედებათ“.** *(სურა ჰუმეზე, 2-7).*





# რა როლს ასრულებს თასავვუფი ფულით გამოცდის დროს

**კითხვა:** როგორი რისკის ქვეშ ექცევა ადამიანი, რომელიც თავს თასავვუფს უძღვნის? რა ხარისხის ზემოქმედებას ახდენს თასავვუფი სასულიერო-ინტელექტუალურ აღზრდაზე?

**პასუხი:** თასავვუფით ცხოვრებაში, ამ სიტყვის სრული მნიშვნელობით, ადამიანისთვის განსაკუთრებულ რისკს ჩვენ ვერ ვხედავთ, რადგან ფულით გამოცდაში ჩავარდნის არსი მუსლიმების ალლაჰის ბრძანენებებიდან განდგომაში მდგომარეობს. ხოლო თასავვუფი - ესაა ნაფსის (ვნება) სურვილების წინააღმდეგ კედლის აღმართვის ხერხების დაუფლება. ნაფსის წინააღმდეგ ბრძოლა - ესაა არა ბრძოლა სიცოცხლისთვის, არამედ სიკვდილისთვის, განუწყვეტელი ბრძოლა - გასუფთავების დისციპლინაა. ესაა ძალისხმევა ღვთისმოშიშობის მისაღწევად, ყოველივე იმის ასაცილებლად, რაც ჩვენ ალლაჰს გვაცილებს.

- ესაა გულის შინაარსის მეთოდების სწავლა ფხიზელ მდგომარეობაში, რომლის დროსაც ის მთელი ცხოვრების განმავლობაში ყოველი თავისი უჯრედით ღვთაებრივი გამოცდის საიდუმლოს გრძნობს. და არა მარტო ფულთან დაკავშირებულ სფეროებში.

- ესაა ხელოვნება დარჩე ალლაჰის ერთგული, მისი ყველგან და ყველაფერში კმაყოფილი, მისი წინასწარგანსაზღვრულობითა და ბედისწერით. ესაა ხელოვნება, რომელიც სულიერ წონასწორობას იცავს, დაივიწყო ჩი-





ვილები და ოხვრა უბედურების დროს, ცხოვრებისეული ცვლილებებისა და ბედისწერის დარტყმების დროს.

მინდორი, რომელზეც კაპიტალიზმი მტკიცედ დაფუძნდა - ესაა ადგილი, სადაც **„ყანაათი“** (კმაყოფილების გრძნობა) და **„თავაქქული“** (ალლაჰზე მინდობა) შესუსტდა, სიხარბე, შურიანობა და არაკანონიერი გამდიდრებისადმი საშინელი სწრაფვა გავრცელდა. ამ მიმართულებით მორწმუნეებმა თასავვუფური აღზრდა და უპირველეს ყოვლისა - სიხარბისა და უსაზღვრო სურვილების თვინიერება უნდა გაიარონ. ხოლო ეს **„ყანაათითა“** და **„თავაქქულით“** მიიღწევა, რომელსაც გონიერი საზღვრები ექნება და არა სიზარმაცეში გადასვლა. რაც შეეხება „ყანაათს“, ის ჭეშმარიტი სიმდიდრეა და მატერიალური სიმდიდრის მონობიდან გათავისუფლებას ნიშნავს.

არის სხვა რეალობაც: ჩვენს დროში, როცა ნეგატიურმა ფაქტორებმა გიგანტურ გაქანებას მიაღწია, მათგან თავის დასაცავად, ფეტვას მიხედვით მოქმედება არასაკმარისია. ასეთ დროს მისგან თავის სრულად დასაცავად საჭიროა „თაყვას“ (ღვთისმოშიშობა) კრიტერიუმების შესაბამისად ცხოვრება.

ფარიდუდდინ ათთარი ამბობდა:

„როგორ შეიძლება სიმდიდრემ გააძღოს ის, ვინც „ყანაათს“ (კმაყოფილების გრძნობას) მოკლებულია?“

მაშასადამე, ჩვენს დროს თასავვუფის ტრადიციებზე მიმართვას უმნიშვნელოვანესი მნიშვნელობა აქვს. მართლაც, თუკი მუსლიმი, რომელიც დღეს ბიზნესითაა დაკავებული, ნაფსისა და გულის გასუფთავების პროცესს თუ არ გაივლის, კაპიტალიზმში მოქცეული, სულიერ პრობლემებს გადააწყდება, რომელიც გარდა ფულის ძალაუ-





ფლებისა, არაფერს აღიარებს. თუკი თასავვუფში სრულ-ყოფილებას მიღწეული მორწმუნე, მოგებას ან წაგებას ნახავს, მან იცის როგორ შეინარჩუნოს სულიერი სიმშვი-დე ნებისმიერ მდგომარეობაში. რადგან სრულყოფილი მორწმუნისთვის მნიშვნელოვანი ფულის არც მოგებაა და არც წაგება. მისთვის ყველაზე მნიშვნელოვანი - ფულით ღვთაებრივი გამოცდაა.

**გამოიჩინეთ გულმოწყალეობა სამი სახის ადამიან-თან: მასთან, ვინც მდიდარი იყო და შემდეგ გაღარიბდა, ვინც პატივცემული იყო და შემდეგ თავისი მდგომარე-ობა დაკარგა, მეცნიერისადმი, რომელიც უმეცართა შორის აღმოჩნდა.**







## დერგაჰები - ადგილი სადაც გადასარჩენად მიდიოდნენ

ადრე, მძიმე დროებში, „დერგაჰებში“ (დერგაჰი - ადგილი, სადაც სუფიები და დერვიშები იკრიბებოდნენ) იმალებოდნენ ისლამის მთელი ისტორიის განმავლობაში, თვით ეკონომიკურ- სოციალური კეთილდღეობის დროებშიც კი, სიზარმაცესა და სიმახინჯეზე გზების გადაკეტვით, სულიერებას თასავვუფი ანახლებდა. მისით შესაძლებელი იყო სულისთვის მძიმე დროების გადატანა, როცა მტრები მიწებს იპყრობდნენ და ბოროტებას თესდნენ, ის დაჭრილი გულების მოშუშებას ემსახურებოდა, გადაღლილ გონებას ნუგეშს აძლევდა. მთელი დღეობით გადაღლილი მოვაჭრეები საღამოს დერგაჰებში მიდიოდნენ და არა მარტო თავიანთი სავაჭრო საქმეებისგან ისვენებდნენ, ასევე იქ სულიერ აღზრდას ღებულობდნენ. ვინაიდან ჩვენს დროს მსგავსი შესაძლებლობები შეზღუდულია, საჭიროა მეტი სურვილი სულიერ განათლებას დავუთმოთ, რასაც თასავვუფი წარმოადგენს.

ჭეშმარიტად, იმ დროებში, როცა თასავვუფური ცხოვრება დუღდა, დერგაჰი და თექქე თავისებურ სარეაბილიტაციო ცენტრებს წარმოადგენდა. ყველა, ვისაც საქმიანობაში უთანხმოება მოსდიოდა, ოჯახური პრობლემა ან რაღაც გადაუწყვეტელი საკითხები ექმნებოდა, სიმშვიდეს დერგაჰებსა და თექქეებში პოულობდა. მაგალითად, მევლანას მიმართვა: „მოდი, მოდი, მოდი, ვინც არ უნდა იყო!“ - იყო მოწოდება გადასარჩენად ყველა ადამიანზე, ვინც სიმშვიდე, რწმენა და იმედი დაკარგა.





ყოველივე ეს წარმოადგენს შუამავლისეულ ﷺ დამოკიდებულებას. როცა ალლაჰის შუამავალი ﷺ რაღაცაში წარმატებას აღწევდა ან გამარჯვებას მოიპოვებდა, ის: „ო, ალლაჰო! ჭეშმარიტი ცხოვრება - საიქიოს ცხოვრებააო“ - წარმოთქვამდა და ამქვეყნიურ სურვილებს, გაზვიადებასა და სიამაყეს განერიდებოდა. ძნელბედობის მომენტებშიც ასევე აღმოხდებოდა: „ო, ალლაჰო! ჭეშმარიტი ცხოვრება - საიქიოს ცხოვრებაა“. ამრიგად, ის ნებას არ რთავდა მუსლიმებს ამქვეყნიური სიძნელეებისა და განსაცდელის გამო იმედი დაეკარგათ. სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, მან თავის თემს სულიერი სიმშვიდის შენარჩუნების, დაშოშმინებისა და სულიერი წონასწორობის რეცეპტი მისცა. ესე იგი, თუკი ადამიანის სული სულიერებას განერიდება, მას თავისთავის სტრესული სიტუაციებისა და ხიფათისგან დაცვა არ შეეძლება, მიუხედავად იმისა, მდიდარია თუ ღარიბი, დეპრესიაში ჩავარდება. კეთილდღეობის პერიოდში ადამიანმა თავისთავი ლაგამით უნდა დაიჭიროს, ხოლო ძნელბედობის ჟამს ის ნუგეშს საჭიროებს.

**ფრიად პატივცემული ოსმანი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა:**

**„ამქვეყნიურის წყურვილს ადამიანი სულიერ სიბნელემდე მიჰყავს, ხოლო საიქიოზე დაფიქრება - სულის სინათლეა“.**

ამიტომ ადამიანს ყოველთვის, როგორც კარგ, ასევე ცუდ დროებში, თასავვუფისებური პრაქტიკა ესაჭიროება, რომელიც შუამავლების მეთოდებზეა დაფუძნებული. ვინაიდან სიმდიდრეცა და სიღარიბეც გამოცდაა. თანაც, სიმდიდრით გამოცდა გაცილებით რთულია, ვიდრე სიღარიბით.





ეს იმით აიხსნება, რომ კეთილდღეობის პერიოდებში ნაფსის თვითკმაყოფილება იზრდება. ძნელ დროებში კი, სისუსტის შეგრძნებით ალლაჰისკენ მისწრაფება ადვილია. მთავარია ალლაჰის ბედისწერაზე არ დავიჩივლოთ.

**იმამი გაზალი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა:**

**„მთავარი ხელოვნება - მოთმინების გამოვლენაა, თუ ხარ ჯანმრთელი და გაქვს სიმდიდრე."**







# თუკი საზოგადოება ისლამის მოთხოვნების შესაბამისად იცხოვრებს

**კითხვა:** რა შეუძლია მისცეს თასავვუფმა ადამიანს, რომ მან ისლამის მოთხოვნების შესაბამისად იცხოვროს?

**პასუხი:** თასავვუფის მიზანი რწმენის „იხსანის“ დონემდე ამაღლებაა. ესე იგი, თავისთავი ისე უნდა გეჭიროს, თითქოს ალლაჰი გხედავს და მის ყოფნას ყველგან და ყოველთვის გრძნობ. ამას ადამიანი იქამდე მიჰყავს, რომ ის მუდმივად ფხიზელი ღვთაებრივი თვალთვალის ქვეშ ცხოვრობს.

უამრავი ადამიანი თვლის, რომ ღმერთის წინაშე მხოლოდ ლოცვის დროს წარსდგება, მაგრამ უზენაესი ალლაჰი, რომელიც დროისა და სივრცის გარეშე არსებობს, ყოვლისმჭვრეტი და ყველგანარსებულია. მორწმუნემ, რომელმაც ზიქრისა და მურაქაბის პრაქტიკით შეძლო მიეღწია სულიერების ხარისხისთვის და ახლა უფრო ძლიერად გრძნობს ამ ჭეშმარიტებას, იძენს მისწრაფებას სიცოცხლის ყველა წამს ალლაჰის ბრძანებები და აკრძალვები დაიცვას. ეს კი იმის სულიერების საფუძველს ქმნის, რომ ადამიანმა საზოგადოებრივ ცხოვრებაში ისლამის დოგმები შესაბამისი სახით შეასრულოს.







# სილარიბითა და სიმდიდრით გამოცდა

**კითხვა:**დღეს ამბობენ: „ადრე მუსლიმები გამოცდას სილარიბით გადიოდნენ, ახლა კი სიმდიდრით გადიანო“. თქვენ როგორ აფასებთ ამ მოსაზრებას? ნუთუ სიმდიდრე ცოდვაა?

**პასუხი:** როგორც ადრე იყო ნათქვამი, სიმდიდრე და სილარიბე ბედზეა დამოკიდებული. და ორივე ეს მდგომარეობა ცხოვრების სკოლაში ერთობ რთული გამოცდაა. უზენაესი ალლაჰი თავის მონა-მსახურებს ორივე მდგომარეობით გამოცდის. მდიდრად ყოფნა - უფრო რთული გამოცდაა, ფულის სწორი და მიზანმიმართული გამოყენება ხომ მხოლოდ სულიერებას მიღწეულ გულებს ახასიათებთ. ადამიანთა უმეტესობა თვლის, რომ ისინი ფულს იმ დროს იყენებენ, როცა ისინი არც კი ეჭვობენ, რომ ფული მათ იყენებს.

ჩვენს დროს კაპიტალი ცალკეული ადამიანების ქცევას მიმართავს.

მუჰამმედ შუამავალი ﷺ ამბობდა: *ვფიცავ ალლაჰს, მე არ მეშინია თქვენი სილარიბის გამო. მე მეშინია, რომ თქვენ წინ, როგორც წინა ხალხების წინ, გადაიშლება ეს ქვეყანა, და თქვენ, როგორც ისინი (უმეცარი ადამიანები), ერთმანეთს შეეჯიბრებით, ხოლო ამქვეყნიური, როგორც ისინი, თქვენც გაგანადგურებს“. (ბუჰარი, რიქაქი, 7; მუსლიმი, ზუჰდი, 6).*

მაშინ, როცა პირიქით უნდა იყოს და კაპიტალს ხალხი უნდა ხელმძღვანელობდეს. ამიტომ საჭიროა ფულის





მფლობელები ვიყოთ და არა მისი მონები. ამის მიღწევა შესაძლებელია მხოლოდ ჰაქიმის (ყოვლისშემძლე ალლაჰი) ბრძანებაზე დამორჩილების შემდეგ. ამ მდგომარეობის ყველაზე ნათელი გამოვლენა შესაძლებელია შუამავლებში, საჰაბეებსა და ღვთისმოშიშებში (ალლაჰის მეგობრები) ვიხილოთ. მათთვის ფული არა მიზანი, არამედ ალლაჰთან დასაახლოებელი საშუალება იყო. დედამიწაზე არ დაბადებულა ადამიანი, რომელიც შუამავალ სულეიმანზე (ალლაჰმა დალოცოს) მდიდარი ყოფილიყო, მაგრამ ის თავის გულს ამქვეყნისთვის ძლიერს არასდროს ხდიდა და ამიტომ დაიმსახურა ალლაჰის განსაკუთრებული წყალობა, რომელმაც მასზე თქვა: **„რა მშვენიერი მონა-მსახურია!“** *(სურა სადი, 30).*

მიუხედავად იმისა, რომ შუამავალი იბრაჰიმი (ალლაჰმა დალოცოს) მდიდარი ადამიანი იყო, ის თავის გამჩენს არასდროს ივიწყებდა და გამჩენმა მას წყალობა მოუვლინა, თავისი საყვარელი მონა-მსახური გახადა. ამის წყალობით შუამავალი იბრაჰიმი (ალლაჰმა დალოცოს) „ხალილულლაჰის“ (ალლაჰის მეგობარი) პატივის ღირსი გახდა. მისი გულუხვობისთვის ალლაჰმა მას სიმდიდრე მისცა. თვით ხალხშიც კი ცნობილი გახდა თქმულება: ღმერთმა „ხელილ იბრაჰიმის ბარაქა“ მოგცეს.

**„კაცთ, რომელთაც ვაჭრობა და ყიდვა-გაყიდვა ვერ მოსწყვეტს ალლაჰის მოხსენიებას, ლოცვის აღვლენას და ზექათის გაღებას, მათ ეშინიათ დღის, როცა შეძრწუნდება გულნი და თვალნი.“** *(სურა ან-ნური, 37).*

ესე იგი, ამქვეყნიური საქმეებით დაკავება რამით გასაკიცხი არ არის. სირცხვილია ამქვეყნიურობის ბარიერად გადაქცევა, რომელიც მონა-მსახურს ღმერთს აცილებს. შეცდომა იმაში მდგომარეობს, რომ საშუალება





მიზნად გადაიქცევა. როცა ადამიანი ცხოვრობს პრინციპით: „ხელები - მუშაობაში, ხოლო გული - ღმერთთან“, დიდი ფული და სიმდიდრე მას სრულიად ვერაფერს ავნებს. ამრიგად, ჩვენ არ უნდა გვქონდეს ისეთი რწმენა, რომ სულიერი სიმშვიდის მისაღწევად საჭიროა ღარიბი იყო. ისლამი არ უკრძალავს ადამიანს იყოს მდიდარი. გარდა ამისა, ისლამის ხუთი ძირითადი ბურჯიდან ორი მატერიალურ სიმდიდრეს გულისხმობს. ესაა ჰაჯობა და ზექათი, რომლებიც მდიდარ მუსლიმებს ეხება. ამასთან ერთად, ის კაპიტალის დაგროვების კანონიერ გზებს ახალისებს. ერთ-ერთ ჰადისში ნათქვამია: *„განკითხვის დღეს სამართლიანი, პატიოსანი მუსლიმი-ვაჭარი შუამავლებთან, სიდდიყებთან (წმინდანები) და შაჰიდებთან ერთად იქნება“. (თირმიზი, ბუიუგი, 4).*

ამჟამად, ისევე როგორც წარსულ დროებში, არსებობს გულუხვი, მდიდარი, კაპიტალის პატიოსნად დამგროვებელი ადამიანების აუცილებლობა, რომლებიც ღარიბთა, უპოვართა, უკიდურესად გაჭირვებულთა მფარველები იქნებოდნენ. ესე იგი, ამ სამყაროში „ზუჰდი“ (ასკეტიზმი) - ესაა სულის მდგომარეობა. მუსლიმის ვალდებულება არა ამქვეყნიურ წყალობებზე უარის თქმაში მდგომარეობს, არამედ, იმაში, რომ გული ამქვეყნიურობის ტყვედ არ გადავაქციოთ.

*მუჰამმედ შუამავალმა ﷺ მოვაჭრე (ვინც ყიდვა-გაყიდვას ეწეოდა) ადამიანები დაინახა და შესძახა: „ეი, ვაჭართა თემო! მათ ესმათ მისი ხმა და მისკენ შეტრიალდნენ. ალლაჰის შუამავალმა ﷺ მათ უთხრა: „უდავოა, რომ განკითხვის დღეს ვაჭრები აღსდგებიან როგორც „ფაჟირები“ (ცოდვილები). გამონაკლისი ის იქნება, ვისაც ალლაჰის ეშინოდა, სიკეთეს აკეთებდა და პატიოსანი და სამართლიანი იყო“. (თირმიზი, ბუიუგი, 4/1210).*





## ამქვეყნიურობა - ალლაჰის დავიწყებას ნიშნავს

ამ თვალსაზრისით „ზუჰდი“ (ასკეტიზმი) - არა სიღარიბე, არამედ სულის მდგომარეობაა. რომელიც ყოველი მორწმუნისთვის, როგორც ღარიბისთვის, ასევე მდიდრისთვის აუცილებელია. თუკი ღვთაებრივი წინასწარი განსაზღვრულობით, ადამიანი სიღარიბესა და გაჭირვებაში იმყოფება, მაგრამ ყველა სულიერ ძალას ამქვეყნიური მიზნების მისაღწევად ხარჯავს, ის „ეჰლი ზუჰდად“ არ ჩაითვლება. ვინაიდან „ზუჰდი“ და „ისტიღნა“ ადამიანური მდგომარეობა არაა, რომელიც განგების ძალით იძულებულია მცირედით დაკმაყოფილდეს. ესაა - მისი საკუთარი ნებით სულის ამქვეყნიურობის ტყვეობიდან გათავისუფლება.

„ზუჰდის“ მშვენიერი განმარტება მოგვცა მუჰამმედ შუამავალმა ﷺ: *„ამ სამყაროში „ზაჰიდად“ ყოფნა არ ნიშნავს არც ნებადართულ და არც აკრძალულ ცოდნას, არც მატერიალურ სიმდიდრეზე უარის თქმას. ამ სამყაროში „ზაჰიდად“ ყოფნა უფრო მეტად იმით დაიმედებას ნიშნავს, რაც ალლაჰს ეკუთვნის, ვიდრე იმით, რაც თავად გაგაჩნია (ესე იგი, არა რიზყით (წილი), არამედ არ-რაზზაყით (ალლაჰი, წილის მომცემი) იმედოვნება. „ზაჰიდად“ ყოფნა ნიშნავს იმას, როცა შენ უბედურება მოგიხდა, მანამდე, ვიდრე შენ მდგომარეობიდან არ გამოხვედი, ბოლომდე მისი წყალობის იმედად დარჩი.* *(თირმიზი, ზუჰდი, 29/2340).*





რა კარგად თქვა ამის შესახებ მევლანამ: „ამქვეყნიურობა ალლაჰის დავიწყებას ნიშნავს. ეს არ ნიშნავს ფულის, ქსოვილების, ქალებისა და შვილების ფლობას. ყველაფერი, რაც შენ გიტაცებს და ალლაჰის დავიწყებამდე მიჰყავხარ, შენი ამქვეყნიურობაა“.

შაჰ ნაქშიბანდის (ალლაჰმა დალოცოს) ერთ-ერთი მოწაფე მუჰამმედ ჰარისა (ალლაჰმა დალოცოს) მექაში მიემგზავრებოდა და ბაღდადში გაიარა. იქ მან ახალგაზრდა ბიჭი მენალა დაინახა. ჩათვალა რა, რომ ახალგაზრდა ბიჭი მომხმარებლებს დაუღლელად ემსახურებოდა და ახალგაზრდულ წლებს ამქვეყნიურ საქმეებში ატარებდა, ის ძალიან დამწუხრდა და გაიფიქრა: „ვაი, შენ! შენს ასაკში, როცა შესაძლებელია ყველაზე მშვენიერი სახით „ღიბადეთი“ (ღვთისმსახურება) შეასრულო, შენ ამქვეყნიურ საქმეებს შედგომიხარ!“ მაგრამ, როცა ის „მურაქაბას“ (შინაგანი კონცეტრაცია, გულისხმიერება) მდგომარეობაში შევიდა, გაკვირვებით შენიშნა, რომ მოზარდის გული მუდმივად ალლაჰთან ერთად იყო. ესე იგი, გარეგნულად ის ამქვეყნიური საქმეებით იყო დაკავებული, ხოლო გული დაუღლელად ალლაჰს ახსენებდა.

პოეტმა იუნუს ემრემ ამქვეყნიურობის არსი მკაფიოდ და ნათლად გამოხატა: სიმდიდრის მფლობელი, და სად არის პირველი მფლობელი? ეს ქვეყანა - ტყუილია, სიმდიდრე - ტყუილია, და შენც დაფიქრდი ცოტა ამაზე!

ამჯერად მან წარმოთქვა: „ყველაფერი ალლაჰის ნებაა! ხელები - მუშაობაში, ხოლო გული - ალლაჰთან“. ეს მდგომარეობა „ხალვეთ დარ ანჯუმან“, ესე იგი, ალლაჰთან ერთად ყოფნა, ხალხთან ერთად ყოფნისას და „ვაჰდათ-და ქასრათ“, ესე იგი, იმის მიღწევა, რომ გული ყოველთვის ალლაჰთან ერთად იყოს. როცა ფრიად პატი-





ვცემულმა მუჰამმედ ჰარისამ ჰიჯაზამდე მიაღწია, მან დაინახა თეთრთმიანი მოხუცი, რომელიც ქააბას გადასაფენში გახვეული ტიროდა. თავდაპირველად, აკვირდებოდა რა მოხუცსა და მის აცრემლებულ მოწოდებებს უზენაესი ალლაჰისადმი, სინანულით ამოიოხრა და შენატრა:

„ეხ, მეც რომ ეგრე ვიყო, თვალცრემლიანი რომ ვლოცულობდე ალლაჰისთვის“.

შემდეგ მან ყურადღება მიაქცია მოხუცის გულის მდგომარეობას და მიხვდა, რომ ყველა მისი ტირილი და ლოცვები უვარგისობისთვის, ამქვეყნიური მიზნის მისაღწევადაა. და მაშინ წმინდანის მგრძნობიარე გული მწუხარებამ მოიცვა.

ესე იგი, „ზაჰიდად“ ყოფნა ამქვეყნიურობასთან მიმართებაში ნიშნავს, სიღარიბეშიცა და სიმდიდრეშიც საკუთარი გულის ამქვეყნიურობისგან დაცვა შევძლოთ.

ჭეშმარიტი სიმდიდრის საზომი მრავალრიცხოვანი ქონება და საფულეს სისქე კი არაა. ესაა მცირედით დაკმაყოფილება და გულწრფელი შესაწირი. „ფულის ადგილი სულში კი არა - საფულეშია“.

მთავარი ამქვეყნიური საქმეების კეთება და ამასთან საიქიოს არდავიწყებაა. ესე იგი, ამქვეყნიური საქმეების კეთებისას გული უდარდელობისგან დავიცვათ.

მევლანა ჯალალედინ რუმი ადამიანს ზღვაში მცურავ ხომალდს ადარებდა და ამბობდა: „თუკი ზღვა ხომალდის ქვეშ იმყოფება, ის მისი საყრდენი იქნება. მაგრამ თუკი ხომალდს ტალღები დაფარავს, ზღვა მას ჩაყლაპავს“. ესე იგი, თუკი სული გამჩენს გაიცნობს, თუგინდ მთელი დედამიწა მონა-მსახურს დაემორჩილოს, ეს მის ისტიყა-





მათს (სწორ გზაზე ყოფნა) არ გააფუჭებს. მაგრამ თუკი მონა-მსახურმა თავისი გულის ამქვეყნიურობის სიყვარულისგან დაცვა ვერ შეძლო, მის სულს თვით პატარა ნაწილაკიც კი დაღუპავს. როგორც სიმდიდრეში, ასევე სიღარიბეში საჭიროა მოთმინების ხელოვნების ფლობა. ძალიან მძიმეა საშუალო დონეზე მაღალი სიმდიდრე, ასევე მძიმეა საშუალო დონეზე დაბალი სიღარიბე. მაგრამ თუკი მოთმინებას გამოავლენთ, თქვენ უზარმაზარი ჯილდო გელოდებათ. საზოგადოებაში ცოტაა ისეთი ხალხი, რომლებიც შეიძლება მიეკუთვნონ **„აღნია-ი შაქირინს“** (კეთილშობილი მდიდრები) და **„ფუხარა-ი საბირინს** (მომთმენი ღარიბები). ცოდვილი ადამიანები, როგორც უზომო სიმდიდრეში, ასევე საშინელ სიღარიბეში, ერთ ცოდვას ჩადიან. ესაა ცოდვილობა. ერთის მხრივ, სიმდიდრე სიხარბეს აღვიძებს, ხოლო მეორე მხრივ, სიღარიბე მოთმინებას ამძიმებს, გამდიდრების ნებადაურთავ მეთოდებს დაშვებულად წარმოადგენს. ამიტომ მუჰამმედ შუამავალი ﷺ ალლაჰს დასაცავად ასე მიმართავდა:

*„ო, ალლაჰო! სიღარიბისგან თავის დასაცავად შენ მოგაშურებ, მსურს დავივიწყო გამრყვნელი სიმდიდრე“. (იბნ აბდუ ბარრ, ჯამიუ-ბაიანილ-ილმ ვა ფადლიჰ, 1/727).*

როგორც ეს ჰადისი იტყობინება, სიღარიბე, რომელიც იძულებულს ხდის ადამიანს აჯანყდეს ალლაჰის წინააღმდეგ, ასევე გამრყვნელი სიმდიდრეც მისი ძალის თანაბარია.







# ცოტა ვხარჯოთ - ბევრი გავცეთ

ამქვეყნიური სიმდიდრე უდიდესი ბედნიერებაა მათთვის, ვინც მისით სარგებლობა ყურანისა და სუნნეთის შესაბამისად იცის. ასეთი სიმდიდრე – მუდმივი სამეფოა. ამიტომ მდიდარი მუსლიმი, ხარჯავს რა თავისთვის, უნდა დაკმაყოფილდეს მცირე ხარჯებით და რაც შეიძლება მეტი შესაწირი გასცეს. ამის ყველაზე მშვენიერი მაგალითები არიან შუამავლის ﷺ მიმდევრები აბუ ბაქრი, ოსმან ბინ აფფანი, აბდურრახმან ბინ აუფი, (ალლაჰმა დალოცოს), ხოლო სწავლულთა რიცხვიდან აბუ ხანიფა, უბაიდულლაჰ ახრარი (ალლაჰმა დალოცოს). და პირიქით, სიმდიდრე, რომელიც დაუფიქრებლად იხარჯება, არის სასოების და უთანხმოების მიზეზი. ესაა დამანგრეველი უგულობა, რაც ადამიანს არ შეეფერება. ეს საკუთარ „მე“-ზე მონურ მორჩილებას ნიშნავს. ფარაონი ხომ ასე გაამაყდა თავისი ამქვეყნიური ძალაუფლებით და გზიდან გადავარდა.

მან იმდენად დაკარგა გონება, რომ განაცხადა: **„მე - უზენაესი ღმერთი ვარ თქვენი!“** *(სურა ან-ნაზიღათი, 24).*

თუმცა ის, სიამაყით შეპყრობილი, ხელისუფალი გარკვეული დროით იყო, მისმა გახრწნილმა სამეფომ ვერ გადაარჩინა ის საცოდავ მდგომარეობას მარადიულ სამყაროში. ქარუნსაც იგივე უბედურება დაატყდა, მას ხომ როცა სიმდიდრე არ ჰქონდა, წმინდანი იყო, ვინც თევრათი ყველაზე უკეთ ახსნა-განმარტა. როცა ის მდიდარი გახდა, მის უზომო სიძუნწეს და საჩვენებელ ფუფუნებას თვით მისი თანატომელები განიხილავდნენ. ისინი





აფრთხილებდნენ: **„ნუ ქედმაღლობ, ღმერთს ამაყები არ უყვარს!“** მაგრამ ქარუნს, გადათვრა რა სიმდიდრისგან, დაავიწყდა ის, თუ ვინ უგზავნიდა მას წყალობას და თავისი იმედები თავის საუნჯეზე დაამყარა. ბოლოს და ბოლოს, ის თავისი სიმდიდრით, რისი იმედიც მას ძალიან ჰქონდა, მიწამ ჩაყლაპა. ოდესღაც მზე ამოდიოდა ქედმაღალი ამაყების სასახლეების თავზე, ახლა კი მათ ნანგრევებზე ამოდის. თუკი მონა-მსახური ღვთისმოსაობას ფლობს, მას სწორი გზის დაცვა, როგორც სიმდიდრეში, ასევე სიღარიბეშიც შეუძლია.

**ერთ-ერთ ჰადისში ნათქვამია: „გულუხვობა - სამოთხის ერთ-ერთი ხეა, რომლის ტოტებიც ამქვეყნიურ ცხოვრებაშია გაშლილი. მას, ვინც მის ერთ-ერთ ტოტს ჩაეჭიდება, ის სამოთხეში მიიყვანს. სიძუნწე - ჯოჯოხეთის ერთ-ერთი ხეა, რომლის ტოტებიც ამქვეყნიურ ცხოვრებაშია გაშლილი. მას, ვინც მის ერთ ტოტს ჩაეჭიდება, ის ჯოჯოხეთში მიიყვანს.“** *(ბეიხაქი, შუაბულ იმანი, 7/435).*



# სიმდიდრისა და გაფლანგვის ზომა

**კითხვა:** უკანასკნელ წლებში მუსლიმებს აკრიტიკებენ იმის გამო, რომ ისინი უზომოდ ხარჯავენ, ცხოვრობენ ფუფუნებაში, ყიდულობენ ყველაზე ძვირფას მანქნებს და ა.შ. არსებობს თუ არა ისრაფის (გაფლანგვის) რაღაც ზომა? მაგალითად, მე გკითხავ თქვენ: „ბატონო, მე მაქვს მატერიალური სახსრები, მე გამოვიმუშავებ და ვარ მდიდარი ადამიანი. ხომ არ შეგეძლოთ თქვენ მიგეთითებინათ კომფორტისა და გაფლანგვის საზღვრებზე?“ ანდაც სხვა კითხვას დაგისვამ: „შეუძლია თუ არა მუსლიმს თავისი შეხედულებისამებრ განაგოს მატერიალური სახსრები, მას შემდეგ, რაც შარიათით დაკისრებული თავისი ვალდებულებები შეასრულა?“

**პასუხი:** ეს ზომა განისაზღვრება როგორც „თაყვა“ (ღვთისმოშიშობა) და „რუხსათი“ (ნებართვა განსაკუთრებულ პირობებში). საჭიროა გვახსოვდეს, რომ მთელი დედამიწა ალლაჰს ეკუთვნის. უპირველეს ყოვლისა, უნდა წარმოვიდგინოთ შემდეგნაირად: „ეს ქონება მე მომეცა ამანათად. ადამიანები, რომლებიც სოციალურ კიბეზე ჩემზე დაბლა არიან, ჩემი მფარველობის ქვეშ იმყოფებიან. მე მაქვს, მას არ აქვს. ესე იგი მე ვალდებული ვარ ის უზრუნველვყო და მისი საჭიროებები დავაკმაყოფილო.

**„ღარიბთათვისაა, რომელთაც თავი მიუძღვნეს ალლაჰის გზას და არ შეუძლიათ შემოიარონ დედამიწა. უვიცთ მდიდარნი ჰგონიათ ისინი მათი თავმდაბლობიდან გამომდინარე. შენ გამოიცნობ მათ მათივე სახეები-**





**დან. მოწყალებას არ სთხოვენ ხალხს დაჟინებით და რა სიკეთესაც გაიღებთ, უეჭველად იცის ის ალლაჰმა.“** *(სურა ალ ბაყარა, 273).*

ასეთი გაგება მის ბუნებრივ ნიშნად უნდა იქცეს. ეს არის ყველაზე მშვენიერი გზა მატერიალური სიმდიდრის გამოყენების გზაზე.

მორწმუნის გული თავისებურ სულიერ რენტგენად გადაიქცევა. ის გარეგნულად იცნობს მათ, ვინც მისი მფარველობის ქვეშაა. და ამ მფარველობას მისთვის დიდი მნიშვნელობა ექნება. მორწმუნე თვითონ მონახავს მათ, ვინც მოკრძალებულობის გამო ხალხს ვერ სთხოვს. როგორც შენ შემოივლი მაღაზიებს, რათა შენთვის ტანსაცმელი იყიდო, ასევე შენ უნდა იარო და ეძებო ღარიბები, რომლებიც შენი მფარველობის ქვეშ არიან. ყველაფერი ალლაჰს ეკუთვნის და არა ჩვენ. ჩვენ რაც გვაქვს, ამანათად მოცემული. ასეთ შემთხვევაში, როგორ შეგიძლია შენ გადააჭარბო ხარჯებს? როგორ შეგიძლია ხარჯო შენ თავისთავის დასაკმაყოფილებლად სახსრები, რომლებიც შენ არ გეკუთვნის? განა ეს ღალატის ტოლფასი არ იქნება იმ საგანთან მიმართებაში, რომელიც შენ ამანათად მოგეცა?

სადი შირაზი ამბობდა: „ალლაჰის მეგობრები იმ ფარდულებში ყიდულობენ, სადაც არავინ შედის“. ესე იგი ისინი პოულობენ ღარიბებს და უახლოვდებიან მათ, ვისაც არავინ ჰყავს; ისინი გებულობენ ადამიანების გასაჭირს და მათ გარეგნულად ცნობენ, ვინც მოკრძალებულობის გამო ხალხს ვერაფერს სთხოვს“.

რაც შეეხება კითხვას: „შეუძლია თუ არა მუსლიმს თავისი შეხედულებისამებრ განაგოს მატერიალური სახს-





რები, მას შემდეგ რაც შარიათის მიერ მიწერილი თავისი ვალდებულებები შეასრულა?“

არა, მას ასეთი თავისუფლება არ აქვს. მორწმუნე ამ სამყაროში თავისუფალია შარიათის ჩარჩოებში. და როგორც კი ის მის ფარგლებს გარეთ გამოდის, თავისი ნაფსის ტყვე ხდება. როგორც ჩვენ ადრე ვთქვით, მორწმუნეს შეუძლია გამოიმუშაოს იმდენი, რამდენიც შეუძლია. მაგრამ ის უნდა კმაყოფილდებოდეს ყველაზე აუცილებლით და ვალდებულია მიისწრაფოდეს იმისკენ, რომ დარჩენილი ნაწილი საიქიოს კაპიტალად აქციოს. რადგანაც უსაზღვრო ხარჯვები და მხოლოდ თავისთავზე ზრუნვაც სიძუნწედ ითვლება. უზენაესი ალლაჰი გვიბრძანებს ვიყოთ გონიერი გულუხვები, რათა ეს ორი ნეგატიური ნიშანი მოვიშოროთ. წმინდა ყურანში ნაბრძანებია:

**„...და გეკითხებიან, რა გასცენ. უპასუხე: საჭიროზე ზედმეტი.** *(სურა ალ-ბაყარა, 219).*

მუჰამმედ შუამავალი ﷺ ამბობდა:

*„ნამდვილი გაჭირვებული ისაა, ვისაც არაფრის პოვნა არ შეუძლია, რათა თავისი მოთხოვნილებები დაიკმაყოფილოს და არავინაა, ვინც მის მდგომარეობას გაიგებდა და მას დაეხმარებოდა. მიუხედავად ამისა, ის ხალხს არაფერს სთხოვს. (ბუჰარი, ზექათი, 53).*

ალლაჰის შუამავალს ﷺ ნადავლის 1/5 ნაწილი მიუტანეს და მას რომ სურვებოდა, ის ფუფუნებაში იცხოვრებდა. მაგრამ მან ნებაყოფლობით მოკრძალებული, ასკეტური სახით ცხოვრება ირჩია. ის კმაყოფილდებოდა მხოლოდ ყველაზე აუცილებლით, ხოლო დანარჩენ ნაწილს გაჭირვებულებს აძლევდა, ამ სახით ის „ალნიაი შაქირინისთვის“ (მადლიერი მდიდრების) მაგალითად





იქცა. როცა მის სახლში, გარდა წყლისა, რამე არ იყო, ის თავისი მოთმინებითა და მადლიერებით „ფუხარაი საბირინისთვის“ (მომთმენი გაჭირვებულების) ცოცხალი მაგალითი იყო.

ერთხელ საჰაბეებმა ალლაჰის შუამავლის ﷺ თანდასწრებით ლაპარაკი ამ ქვეყანაზე ჩამოაგდეს. და მან წამოიყვირა: „თქვენ გესმით? თქვენ გესმით? უბრალო ცხოვრებით ცხოვრება - რწმენის ნიშანია. უბრალო ცხოვრებით ცხოვრება - რწმენის ნიშანია.“ *(40 აბუ დაუდი, თარაჯული, 1/4161; იბნ მაჯა, 4).*

იმისთვის, რომ ადამიანებს შარიათის მოთხოვნები მოთხოვნილებათა დაკმაყოფილებასთან დაკავშირებით აუხსნა, ალლაჰის შუამავალმა ﷺ თქვა:

*„ჭამეთ, სვით, ჩაიცვით და გაიღეთ მოწყალება, ნუ დახარჯავთ ზედმეტს და ნუ მიეცემით სიამაყეს!“ (ბუჰარი, ლიბასი, 1).*

შემდეგ ასევე დასძინა:

*„არავითარი ეჭვი არ არის იმაში, რომ ყველაფრის გამოყენება, რაც სულს (ნაფსი) სურს, ისრაფია“. (იბნ მაჯა, ათიმა, 51).*

ასეთი ქცევა, რომელსაც ხალხი „ღორმუცელობას“ ეძახის, რელიგიით კატეგორიულად უარყოფილია. ასევე ეს მიუთითებს იმაზე, რომ სიმდიდრის ფლობა არ ნიშნავს იმას, რომ უზომო ხარჯვები ნებადართული იყოს. ფრიად პატივცემული ალი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა: „კერძოდ იმ ხარისხით, რომლითაც მდიდრები მფლანგველობას უშვებენ, ხალხი მშიერი რჩება“.

იაჰია ბინ მუაზი (ალლაჰმა დალოცოს) ისლამის ერთ სამართალმცოდნეს შეხვდა, რომელსაც ამქვეყნიუ-





რი სიამოვნებებისადმი გადაჭარბებული მიდრეკილება ჰქონდა და გააფრთხილა:

„ეი, ცოდნის მფლობელო!

- თქვენი სასახლეები ბიზანტიის სასახლეებს ჰგავს,
- სახლები - ირანის მმართველთა სახლებს,
- საცხოვრებლის მორთულობა - ჰარუნის საცხოვრებლის მორთულობას,
- კარები - ტალუტის კარებს,
- ტანსაცმელი - ჯალუთის მდიდრულ ტანისამოსს,
- ცხოვრების სახე - ეშმაკის ცხოვრების სახეს,
- თქვენი მმართველობა - ფარაონის მმართველობას,
- თქვენი მსაჯულები - მექრთამეების მსაჯულებს,
- თქვენი სიკვდილი - წარმართების სიკვდილს,
- ამგვარად, სად არის აქ ისლამი?

წმინდა მუჰიდდინ არაბი ამქვეყნიურ სიხარბეს შემდეგი შედარებით ხსნის:

„ცხოვრება მათთვის, ვინც ამქვეყნიურობისკენ ისწრაფვის, ზღვის წყლის გამოყენებას მახსენებს. რაც უფრო მეტს სვამ, მით უფრო წყურვილი გიპყრობს. რაც უფრო წყურვილი გაწვალებს, მით მეტის დალევა გსურს“.

ნამდვილად, მფლანგველობა, ღორმუცელობა, სიმდიდრე და საჩვენებლად გამოფენა, რაც ჩვენი საუკუნის სნეულებად იქცა, არის ცხოვრების სახე, რომელიც ალლაჰის შუამავლისა  და მისი საჰაბეებისთვის,

რომლებიც ჩვენთვის მისაბაძი ნიმუშები იყვნენ, ნაცნობი არ იყო. ისინი ცხოვრობდნენ იმის შეგნებით, რომ „ხვალ ყველა ცოცხალი თავშესაფარს საფლავში ჰპოვებს", და არასდროს არ ავიწყდებოდათ, რომ დაუყოვნებლივ მოეთხოვებათ პასუხი შეჭმულ საკვებზე, ტანსაცმელზე, რომელსაც ატარებდა და სხვა ხარჯებზე. ვინაიდან უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„მერე იმ დღეს, აუცილებლად მოგეკითხებათ, რაც გებოძათ!"** *(სურა ათ-თექასური, 8).*

ესე იგი, ისლამი ისეთ გაგებას როგორიცაა: „გამოიმუშავე, როგორც შეგიძლია და ხარჯე, როგორც მოგესურვება!" - არავითარ შემთხვევაში არ აღიარებს.

მუსლიმი პასუხისმგებელია სამყაროს წესრიგზე. სახელდობრ ამ პასუხისმგებლობის გრძნობით, საჰაბებმა, შეკრიბეს ყველა შესაძლებლობა და გაემართნენ დედამიწის ყველაზე უკიდურესი ადგილების - ჩინეთის, სამარყანდისა და აფრიკისკენ.

ჩვენ შეგვიძლია განვსაზღვროთ ზექათის ზომა. მაგრამ, გარდა ამისა, რაც მატერიალურ წილს ქმნის, ჩვენ შეგვიძლია წყალობის ზომის შეფასება, რომელიც ალლაჰმა გვაჩუქა და არ შეგვიძლია ჩვენი მისდამი მადლიერების ზომის განსაზღვრა. ამიტომ საჰაბეები ყველა ძალას, მთელ თავიანთ ცხოვრებას უკანასკნელ ამოსუნთქვამდე გულწრფელ, თავდადებულ მსახურებაში ხარჯავდნენ. მათ დაღლა და შესვენება არ იცოდნენ. გამოსამშვიდობებელი ჰაჯობის მონაწილე 120 000 საჰაბედან მექასა და მედინაში მხოლოდ 20 000 იქნა დასაფლავებული. დანარჩენი სიყვარულით დამწვარი **„ამრი ბილ მაღრუფ ვა ნახი ანილ მუნქარისადმი"** (სიკეთის წახალისება, ცუდისგან შეკავება), ქვეყნის ოთხივე მხარეს





მიმოიფანტნენ. ეს არის ჩვენთვის მაგალითი, რომელიც ჩვენს პასუხისმგებლობას გვახსენებს.

**კითხვა:** ყველაფერი, რაც თქვენ ილაპარაკეთ, ყველა მუსლიმი ვალდებულია იცოდეს, მდიდარმაც და ღარიბმაც. ამჟამად პრობლემა მდგომარეობს იმაში, რომ ხალხი ცხოვრობს ისეთი სახით, თითქოს ეს ცოდნა თავიანთი მეხსიერების ყველაზე უკანა კუთხეში აქვს დამალული.

**„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! უეჭველად უმეტესი მწიგნობარი და ბერი უსამართლოდ მიირთმევენ ხალხის ქონებასა და აცდუნებენ მათ ალლაჰის გზიდან და რომელნიც აგროვებენ ოქროსა და ვერცხლს, ხოლო არ გაიღებენ მას ალლაჰის გზაზე. მაშინ ამცნე მათ მწარე სასჯელი!“** *(სურა თევბე, 34).*

**პასუხი:** მოგიყვან თქვენ მარტივ მაგალითს. მე ცოტაოდენ ყურადღებას ყურანის კურსებს ვუთმობ. უამრავ ოჯახს, რომელსაც თავისი შვილი ყურანის კურსებზე ჰყავს გამოგზავნილი, 700 აშშ დოლარის შემოსავალი აქვთ, შეიძლება ზოგს 1000 დოლარამდეც. და პირიქით, ძალიან ცოტა ოჯახია, ვისაც დიდი შემოსავალი აქვს და შვილებს ყურანის კურსებზე არ გზავნის. რატომ? იმიტომ, რომ მათი ცხოვრება ნაფსის (ვნება) გულისთვისაა და სულიერ ცხოვრებაზე დამოკიდებული არაა. აი, სადაა პრობლემა.

**ჰადისში ნათქვამია: „კაცობრიობა გადაიტანს ისეთ დროებს, როცა ადამიანების ყველა ფიქრი და მისწრაფება კუჭისთვის და ამქვეყნიური სურვილების დასაკმაყოფილებლად იქნება მიმართული. მათი ღირსება მატერიალური სიმდიდრით განისაზღვრება. ყიბლე (გარყვნილი) ქალები იქნებიან. რელიგია - დინარები და**





**დირჰემები. სწორედ ისინი არიან ყველაზე მცირე ქმ-ნილებები და მათ არ აქვთ წილი უზენაეს ალლაჰთან.“**
*(ალი ალ-მუთთაქი, ქანზულ-უმმალ, 11, 192/31186).*







# შეხედეთ ასჰაბთა ცხოვრებას

**კითხვა:** ხშირად კრიტიკა სწორედ ამ ფაქტზე ვლინდება. ამბობენ, რომ რელიგიური ადამიანები უმეტესად ღარიბნი არიან. ესე იგი, სიმდიდრის გაზრდით რელიგიასთან კავშირი მცირდება.

**პასუხი:** სამწუხაროდ, ესაა იმის შედეგი, რომ სულიერ აღზრდაზე განშორებით, გამომუშავებული სულ უფრო არამს ერევა. ზნეობის ყველაზე მშვენიერ მაგალითებს ჩვენ საჰაბები გვაძლევენ. განა მათ არ შეეძლოთ, ამქვეყნიური მირაჟებით მოტყუებულებს, რელიგია უკანა მხარეს გადაეწიათ? განა ფიზიკური კომფორტის გამო არ შეეძლოთ რელიგიურ მსახურებაზე უარი ეთქვათ? ისინი განა თავიანთი ცხოვრებისთვის ფუფუნებით პირობებს იქმნიდნენ, ისრაფს უშვებდნენ? ცხვრის თავმა, რომელიც ერთ-ერთ ღარიბ საჰაბს საჩუქრად მოუწია, შვიდი ოჯახი მოიარა. თითოეულმა უპირატესობა უფრო გაჭირვებულ ძმას მიანიჭა და ბოლოს და ბოლოს ცხვრის თავი დაუბრუნდა იმას, ვინც ის პირველად სხვისთვის გაიმეტა. როგორი ზრდილობაა! რა მაღალი ზნეობა! დღეს ჩვენ ზუსტად ასეთი აღზრდა გვესაჭიროება.

ჩვენი შუამავალი ﷺ, მიუხედავად იმისა, რომ თავად ძალიან ფაქიზად იცავდა ყველა ღვთაებრივ მცნებას, იყო თავისი საჰაბეებისთვის ქცევის ნიმუში, თავის უამრავ გაფრთხილებებსა და დარიგებებში მხედველობაში თავისთავიც ჰყავდა. გარდაცვალებიდან ცოტა ხნით ადრე მან საჰაბეები რავზაში შეკრიბა. ალლაჰის შუამავალმა ﷺ, რომლის ცხოვრების ნორმა და მთავარი საზრუნავი





დედამიწაზე არსებული ყველა არსების უფლების ფაქიზი დაცვა იყო, თქვა:

„ჩემო საჰაბეებო, თუკი მე რომელიმეს ზურგზე დაგარტყი, აგერ ჩემი ზურგი, მოდით და დამარტყით! თუკი მე ვინმესგან მატერიალური სახსრები ავიღე, აი, ჩემი ქონება, მოდით და წაიღეთ!“

ესე იგი, თითოეული მუსლიმის ცხოვრებაში მსგავსი დელიკატობა უნდა იყოს. თითოეული უნდა განიცდიდეს: „ხომ არ დავარღვიე მე ვინმეს უფლება? რა სახით წარვსდგები მე უზენაესი ალლაჰის წინაშე? მე სადღაც შეცდომა ხომ არ დავუშვი? ხომ არ ვაწყენინე ვინმეს?

მუჰამმედ შუამავალი ﷺ ამბობდა: *„ვინც ვალს იმ მიზნით აიღებს, რომ არ დაუბრუნოს, ის ალლაჰის წინაშე, როგორც ქურდი, ისე წარსდგება“. (იბნ მაჯა, სადაყათი, 11/2410).*

ალლაჰის შუამავალს ﷺ ჰყავდა მოჯამაგირე სახელად მიდამი. იმ მომენტში, როცა ის შუამავლის ﷺ ტვირთს ცლიდა, შემთხვევით მოხვედრილი ისარი მისი სიკვდილის მიზეზი გახდა. მუსლიმებმს შეშურდათ მისი და თქვეს:

- ეი, მიდამ! დაე, დალოცვილი იყოს შენთვის სამოთხე! ალლაჰის შუამავალო, შენი მონა შაჰიდი გახდა, ჩვენ გილოცავთ შენ!

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

- არა, სრულებითაც არა! ვფიცავ ალლაჰს, ვის ხელშიც ჩემი სულია, ერთი ხალიჩა, რომელიც მან ადრე ნადავლიდან აიღო, რითაც გაიყვნენ ისინი, მოცემულ მომენტში მათ ქვეშ ცეცხლის ალით იწვის.




ეს რომ გაიგონეს, მუსლიმები ძალიან შეშინდნენ. აქ ერთმა კაცმა მოიტანა ფეხსაცმლის ერთი თუ ორი თასმა და თქვა:

- ო, ალლაჰის შუამავალო! ეს თასმები მე იმ ნადავლიდან ჯერ კიდევ მაშინ ავიღე, ვიდრე გაანაწილებდნენ.

შუამავალმა ﷺ მას უთხრა:

*- და შენაც იმ ერთი თუ ორი თასმისთვის ჯოჯოხეთის ცეცხლი გელოდება (ესე იგი, მათ გამო) (ბუჰარი, აიმანი, 33; მუსლიმი, იმანი, 183).*

მაშასადამე, ვინც ნამცეცისოდენა სიკეთეს თუ ნამცეცისოდენა ბოროტებას გააკეთებს, მის საზღაურად ჯილდოს ან სასჯელს სრულად მიიღებს.

**ბრძენი ადამიანები არასდროს ივიწყებენ ჭეშმარიტებას: „ალალს (ნებადართული) ანგარიში აქვს, ხოლო არამისთვის (აკრძალული) ტანჯვა წამებაა“.**







# იუველირის სასწორი - შეშის მჭრელის სასწორი

ალლაჰის წმინდა მონა-მსახურები ყოველ თავიანთ სიმდიდრეს უზარმაზარი პუნქტუალობით წონიდნენ, საიუველირო სასწორის მსგავსად, რომელსაც მილიგრამამდეც კი სიზუსტე აქვს. რაც შეეხება ჩვეულებრივ ადამიანებს, თუკი ისინი თავიანთ ქმედებებს ჩვეულებრივი სასაწყობო სასწორით წონიან, მაშინ გადარჩებიან. მაგრამ ახლა თვით უხეში სასაწყობო სასწორებიც კი მათ ზუსტად ეჩვენებათ. ცხოვრება იმდენად ნასაზრდოებია ნაფსის (ვნება) მორჩილებითა და გულგრილობით, რომ სარწმუნოების წვრილმანი არავის აინტერესებს.

ერთ-ერთ სწავლულს ჰკითხეს: „მაშ, რა არის ნაფსი?“ პასუხად მანაც შეკითხვა დაუსვა: „თუკი შენ თვალებთან ორ თითს მიიტან, რაიმეს დანახვას შეძლებ?“ ესე იგი, ნაფსი, ნიშნავს საკუთარ სიბრმავეს, თავისთავის მოტყუებას. ეს იმით აიხსნება, რომ ნაფსის არსში ჩადებულია წუთისოფლის წინააღმდეგობა. ნაფსს ამის აღიარება არ სურს. თანაც არ აღიარებს მოხუცებულობის ასაკშიც კი. როცა ჩვენ ქსოვილებით ვაჭრობას ვეწეოდით, ერთხელ ჩვენს მაღაზიაში ორი ხნიერი ქალი შემოვიდა. ისინი ერთმანეთს „გოგონათი“ მიმართავდნენ. მართალია ისინი ხნიერი ასაკის კი იყვნენ, მაგრამ ერთმანეთს ასე მიმართავდნენ: „გოგონა, მოდი და შეხედე ამას“. მათ ისე ეცვათ, როგორც კოლეჯის სტუდენტებს.

ეს რა არის? ეს არის ცხოვრების სახე, რომელიც წარმავალ ყოფაცხოვრებას აპროტესტებს. მათ მიიტანეს





თვალებთან ორი თითი და მოახლოებულ სიკვდილს ვერ ხედავენ. მდიდრულ კვარტლებში, სადაც საერო ადამიანები ცხოვრობენ, რომელთაც აქვთ ღია სახე სასაფლაოსკენ, ან ქვათა მაღლობებზე, რომლებზეც იდგმება საკაცეები გარდაცვლილებით, საარენდო გადასახადი ყოველთვის დაბალია. რატომ? იმიტომ, რომ ისინი სიკვდილს შეახსენებენ. ადამიანები ხედავენ სამგლოვიარო პროცესიებს, მაგრამ სიკვდილზე დაფიქრება არ სურთ. რადგანაც ნაფსს არ შეუძლია შეურიგდეს ამ ცხოვრების წარმავლობას. ხოლო როცა შენ სამგლოვიარო პროცესიას ხედავ, თავისთავს ხომ უნდა უთხრა: „ამ კუბოში ხომ შეიძლებოდა დღეს მე ვწოლილიყავი“. იმამი გაზალმა თავის შვილს ასეთი დარიგება მისცა:

„შვილო, წარმოიდგინე, რომ შენ გარდაიცვალე და შენ ისევ უკან ამქვეყნიურ ცხოვრებაში დაგაბრუნეს. იყავი ყურადღებით და შეეცადე არცერთი წუთი ტყუილად არ დაკარგო. ყოველი შენი ამოსუნთქვა და ჩასუნთქვა უდიდეს წყალობად ჩათვალე!“ ესე იგი, შენი ცხოვრება ამაზე ფიქრით დაგეგმე. მოკლედ, ყველაზე დიდი ხელოვნებაა - დაძლიო ნაფსის უდარდელობა.

**შინაგანი დაშოშმინებისა და ბედნიერების საიდუმლოს სამი რამ შეადგენს:**

**„მოკრძალება, საკუთარი რწმენის გაძლიერება და სიკვდილზე ხშირი დაფიქრება“.**







# მწვადის რეკლამა და მისი სუნი

**კითხვა:** რა კრიტერიუმებს უნდა მიაქციონ მუსლიმებმა ყურადღება ფულით გამოცდის დროს, გამომუშავებისას და ხარჯვისას? როგორი ზომა იყო დაწესებული ალლაჰის შუამავლისა ﷺ და მისი საჰაბეების სიცოცხლეში?

**პასუხი:** პირველი, რაც ალლაჰის შუამავალმა ﷺ მედინაში ჩასვლისთანავე გააკეთა - ძმობის ინსტიტუტი დააარსა. შემდეგ აწარმოებდა უფლებების დაცვის პრაქტიკას მუსლიმებსა და სხვა რელიგიების წარმომადგენლებს შორის. შემდეგ მან შეამოწმა, თუ როგორ მიდიოდა ვაჭრობა ბაზარზე და როგორ მიიღებოდა მოგება. ის მივიდა ერთ-ერთ ვაჭართან და იმ ხორბალში ხელები გაურია, რომელსაც ყიდდა. ის მიხვდა, რომ მარცვალი სველი იყო და ჰკითხა:

- ეს რა არის?

ვაჭარმა უპასუხა:

- ალლაჰის შუამავალო, წვიმამ დაასველა.

ალლაჰის შუამავალმა ﷺ მას უთხრა:

- *ნუთუ შენ არ შეგეძლო სველი ზემოდან დაგეყარა, რომ ხალხს ის დაენახა? ვინც ხალხს ატყუებს, ის ჩვენიანი არაა!* *(მუსლიმი, იმანი, 164).*

ახლა რეკლამა ტყუილის გავრცელების მთავარი რესურსია. რეკლამის უმეტესი ნაწილი გაფლანგვას სტიმულს აძლევს, საქონელი უკეთესი ჩანს, ვიდრე სინა-





მდვილეშია. მეორე მხრივ, იმისთვის, რომ საქონელმა ყურადღება მიიქციოს და მოთხოვნილება გაიზარდოს, ყველაზე უსირცხვილო სახით რეკლამაში ექსპლუატაცია ქალის სხეულს ეწევა. არის კიდევ ძალიან არასასიამოვნო ასპექტი. ახლა მწარმოებლებში მოთხოვნილების სტიმულირებისთვის ნამდვილი ბრძოლა გაიშალა. სარეკლამო მასალები მდიდრული საკვების, ძვირფასი კერძების, მწვადების სიუჟეტებით გამოდის. ამითვე ღარიბებისა და ობლების, გაჭირვებული ადამიანების უფლებები ითელება, ვისაც მსგავსი საკვების ყიდვის საშუალება არ აქვთ. ძველ დროში ზოგიერთ სასადილოში სათავსოს ნაწილი, სადაც საჭმელი იყო, ფარდას აფარებდნენ. საჭმელი თვალსაჩინოდ არ გამოჰქონდათ. ბაზარზე ნაყიდ ხილს, მწვანილს და ხორცს დახურულ ჩანთაში დებდნენ. ამას იმისთვის აკეთებდნენ, რომ ღარიბების, ვისაც მისი ყიდვის საშუალება არ ჰქონდა, ყურადღება არ მიეპყროთ. ცნობილია, რომ ალლაჰის შუამავალი ﷺ ადამიანების საჭმლის სუნით შეწუხებასაც კი კრძალავდა. ამჟამად, სამწუხაროდ, მთელი არსებული ასორტიმენტი ვიტრინაში გამოიფინება და სუნზე რაღა უნდა ილაპარაკო. ყოველივე ეს კი ჩვეულებრივ მოვლენად იქცა.

ალლაჰის შუამავალმა ﷺ თქვა: *„ფიცი საქონლისადმი ინტერესს აძლიერებს, მაგრამ ბარაქიანობის (წყალობა) დაკარგვას ხელს უწყობს“. (ბუჰარი, ბუიუგი, 26).*

ეს კი საზოგადოებაში სიყვარულისა და გულმოწყალების, მდიდრებსა და ღარიბებს შორის ძმური გრძნობების შესუსტებას ხელს უწყობს. ალლაჰის შუამავალი ﷺ მთელი თავისი სიცოცხლე ყველა ადამიანის უფლებას მხურვალედ იცავდა. მიუხედავად ამისა, გარდაცვალებამდე ცოტა ხნით ადრე, მან მეჩეთში თავისი საჰაბეები შეკრიბა და გამოუცხადა: *„ჩემო საჰაბეებო, თუკი მე ვინმეს*





*ზურგზე დავარტყი, აი, ჩემი ზურგი, მოდით და დამარტყით! თუკი მე ვინმეს მატერიალური სახსრები წავართვი, აი, ჩემი ქონება, მოდით და წაიღეთ!“* ამრიგად, საკუთარი მაგალითით მან შემდეგი გვასწავლა: „დაიცავით ადამიანის უფლებები და პატიება ერთმანეთს ამქვეყნიურ ცხოვრებაში სთხოვეთ. თავმოყვარეობის გამო ნუ შეგეშინდებათ, რომ ადამიანების წინაშე დამდაბლებული იქნებით. დამდაბლება გაცილებით უარესია საიქიოში, ვიდრე ამქვეყნიურ ცხოვრებაში. გააკეთეთ ყოველივე შესაძლებელი, რომ სხვისი უფლებების გამოუსწორებელი, საიქიოში არ წახვიდეთ!“

ვაჭრობის ერთობ მნიშვნელოვანი პრინციპები: არ გათელოთ სხვისი უფლებები და პატიება ითხოვეთ.

**ერთ-ერთ ჰადისში ნათქვამია:**

**„თუკი ვინმე თავისი ძმის პატიოსნებას შეეხო ან რაღაც მიზეზის გამო მისი უფლებები დაარღვია, დაე, პატიება განკითხვის დღის დადგომამდე (განკითხვის დღე, ანგარიშსწორების დღე) მოითხოვოს, როცა აღარც დინარები იქნება და არც დირჰამები. წინააღმდეგ შემთხვევაში, მიყენებული წყენის მიხედვით, ამ დღეს მას წმინდა საქმეებს (თუკი აქვს) წაართმევენ. თუკი წმინდა საქმეები არ აქვს, მაშინ მას ძმის ცოდვებს დააკისრებენ“.** *(ბუჰარი, მაზალიმი, 10; რიქაქი, 48).*







# კრიტერიუმები მხოლოდ ალლაჰის მეგობრებისთვის

**კითხვა:** არსებობს გავცელებული აზრი, რომ ისლამის ასეთი ფაქიზი კრიტერიუმები მხოლოდ „ალლაჰის მეგობრებისთვისაა“ მისაწვდომი. როცა თქვენ მოგყავთ მაგალითები, ისინი მეცნიერთათვის, განსწავლული და რჩეულთათვის სრულიად ნორმალურია. მაგრამ გავრცელებულია შეხედულებები, რომ უბრალო მუსლიმს შეუძლია თავისი ცხოვრება სხვა სახით მოაწესრიგოს. მაგრამ თქვენ მიერ შეხებული ყველა საკითხი ხომ ყველა მუსლიმს ეხება.

**პასუხი:** უზენაესმა ალლაჰმა წმინდა ყურანში ბრძანა:

**„გეშინოდეთ ალლაჰისა! ალლაჰი გასწავლით, უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!“** *(სურა ალ-ბაყარა, 282).*

ყურანის 258 ადგილას სხვადასხვა ფორმით გამოყენებულია სიტყვა „თაყვა“ (ღვთისმოშიშობა). ალლაჰის ამ ბრძანებაზე მორჩილება, რასაკვირველია, ყველა მუსლიმს ეხება. მაგრამ თითოეულ ადამიანს თავისი ინდივიდუალური სულიერი ვალდებულებები აქვს. რასაკვირველია, არის ასეთი მომენტი, რომ მორჩილება დამოკიდებულია სიყვარულზე. ჭეშმარიტი სიყვარული ორ გულს შორის ელექტროგადმცემი ხაზის მსგავსია. მაგალითად, საჰაბები. ეს კავშირი, დაფუძნებული ჭეშმარიტ სიყვარულზე, ალლაჰის შუამავალმა ﷺ გააღვიძა. მან ისეთ ხარისხს მიაღწია, რომ შუამავლის ﷺ უმცირესი სურვილიც კი სრულდებოდა დამოწმებით: „დაე, მსხ-





ვერპლად შეგეწიროს ჩემი სიცოცხლე და ჩემი ქონება“. სიცოცხლითა და ქონებით მსხვერპლის გაღებას ისინი საკუთარ წყალობად და ბედნიერებად თვლიდნენ. როცა ალლაჰის შუამავალი ﷺ შეეკითხა:

- ვინ მიუტანს მეფეს ამ წერილს მოწოდებით მიიღოს ისლამი?

ყველა საჰაბმა - ახალგაზრდამაც და მოხუცმაც წამოიყვირა:

- ო, ალლაჰის შუამავალო! ﷺ მოგვეცით ჩვენ შესაძლებლობა ამ პატივის ღირსი გავხდეთ!

ალლაჰის შუამავლის ﷺ წერილის მეფის ჯალათების წინაშე წაკითხვის სწრაფვა ხომ ნამდვილ დაღუპვას ნიშნავდა. ალლაჰის შუამავლის ﷺ სიყვარული ყველა ამქვეყნიურ სურვილს აჭარბებდა.

**„უთხარი: თუ მამები თქვენი, და შვილნი თქვენი და ძმები თქვენი, და მეუღლენი თქვენი, და წრენი თქვენი, და ქონება, რომელიც მოაგროვეთ, და ვაჭრობა, რომლის შეფერხებაც გაშინებთ, და საცხოვრებელი სახლები, რომელიც კმაყოფილებას გგვრით, უფრო საყვარელია თქვენთვის, უფრო ძვირფასია ალლაჰსა და მის შუამავალზე და მის გზაზე ბრძოლაზე, მაშ დაელოდეთ, სანამ ალლაჰის ბრძანება მოევლინებოდეს. ხოლო ალლაჰი არ დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე უკეთურ ხალხს!** *(სურა ათ-თევბე, 24).*

მუსაბ ბინ უმეირი, ლამაზი ჭაბუკი, მდიდარი მექქელი ოჯახის შვილი იყო. საკმეველი (სუნამო), რომლითაც ის სარგებლობდა, მთელი მექასთვის მოდური ხდებოდა. გოგონები იმ ადგილებში იყრიდნენ თავს, სადაც მას უნდა გაევლო. მაგრამ მან ყველა ამქვეყნიური კმაყოფი-





ლება გვერდზე მოისროლა. რწმენის სიყვარულით მან ყველა ფიზიკურ სიტკბოებაზე უარი თქვა. როცა წმინდა ომარმა რავზას გვერდით მუსაბა ბინ უმეირი (ალლაჰმა დალოცოს) ძველ, საკერებლიან ტანსაცმელში დაინახა, თავი ვერ შეიკავა და ატირდა.

ეს როგორ ხდება? მისი საიდუმლო ალლაჰის შუამავლის ﷺ სამართლიან გაგებაშია დამალული. ეს შესაძლებელია მხოლოდ სულიერი გაგების შემთხვევაში, მისი სულიერებიდან თავისი წილის მიღებისას და მის დიდ პიროვნებაში განუყოფელ შერევაში. დღეს საზოგადოების ყველა სულიერი დაავადების საფუძველში ალლაჰის შუამავლის ﷺ პიროვნების ღირსეულად არშესწავლა დევს. ამასთან დაკავშირებით ძალიან მნიშვნელოვანია „სიერის“ (შუამავლის ცხოვრების აღწერა) გაკვეთილები. ეს არაა ქრონოლოგიური ცოდნა. საჭიროა ალლაჰის შუამავლის ﷺ ცხოვრების აღწერის მეტი გულდასმით კითხვა, ვიდრე თვალებითა და გონებით. ვინაიდან „სირრა“მკითხველის სიყვარულისა და მისწრაფების დონის შესაბამისად გაიხსნება. ადამიანის სულიერი განწყობის შესაბამისად. ეს მსგავსია სარკისა, რომელშიც ადამიანის მდგომარეობა ჩანს. უმეტესი ნაწილის დაავადების მიზეზი ფსიქოლოგიური ფაქტორებია. ყველაფერი დეპრესიებითაა გამოვლენილი: ვინც მოგებას ღებულობს და ვინც ვერა. ნუთუ ვხედავთ ჩვენ, ფსიქოლოგიური აშლილობის შემთხვევებს „კეთილდღეობის ეპოქაში“? ნუთუ ყოფილა ისეთი შემთხვევები, რომ ალლაჰის შუამავალთან ﷺ მისულიყო საჰაბი და ეთქვა: „მე ფსიქოლოგიურ სტრესს განვიცდი“? ცნობილია განა ერთი მიმდევარი, რომელსაც ეთქვას, რომ გონება და სულიერი წონასწორობა დაკარგა? შეხედეთ თანამედროვე საზოგადოებას: უამრავმა ადამიანმა დიდი მატერიალუ-





რი შესაძლებლობები შეიძინა, მაგრამ სულიერ კრიზისში ყოფნისას, სიმშვიდე ვერ ჰპოვა. წარსულთან შედარებით, ძალიან გაიზარდა ცხოვრების დონე და კომფორტი, მაგრამ ამასთან ერთად გაიზარდა ადამიანთა რიცხვი, რომლებიც დეპრესიულ და სტრესულ მდგომარეობაში არიან. ადრე შფოთის არმქონე ოჯახურმა კერებმა სიმშვიდე დაკარგეს. გაიზარდა განქორწინებების რიცხვი. იტანჯებიან შვილები. იმის გამო, რომ ახალგაზრდა თაობას მოაკლდა ოჯახური სითბო, მან ბედნიერების ძებნა არა იმ მიმართულებით დაიწყო, რის შედეგადაც ქუჩაში მოსროლილად აღმოჩნდა. ამიტომ, ამჟამად, უფრო მეტად, ვიდრე ოდესმე, ალლაჰის შუამავლისეული ﷺ სულიერი აღზრდა გვესაჭიროება. ჩვენ გვესაჭიროება ის, რომ მისდამი სიყვარულში გავიხსნათ, ის ხომ, ვინც თავისი სიყვარული ტყუიუბრალოდ დახარჯა, მსგავსია იმისა, ვინც თავისი სული როგორც გაფურჩქნილი ყვავილი, გამვლელთა ფეხქვეშ, ტროტუარის გვერდით დააგდო. ასე, რომ ჩვენ აუცილებლად ალლაჰის შუამავალს ﷺ სიყვარულით უნდა მივეჯაჭვოთ. მისი წყალობით საჰაბეებმა მაღალ ხარისხებს მიაღწიეს.

ისევე როგორც ალლაჰის შუამავალი ﷺ იქცა წამლად ჯაჰილიის (უმეცრება) გარყვნილი პერიოდისთვის და ის „კეთილდღეობის ეპოქად“ გადააქცია, ახლაც ისევე, მხოლოდ მისდამი სიყვარული, რომელიც გულმოწყალებას ავრცელებს, კაცობრიობას სიმშვიდის მოპოვებაში დაეხმარება.

ამ სიყვარულთაგან არცერთი არ იყო საჰაბეებისთვის ალლაჰის შუამავლის ﷺ სიყვარულზე ძლიერი. არც ქონების სიყვარული, არც შვილების და არც ცხოვრების სიყვარული. რადგანაც ყველაფერი ეს ამქვეყნიურ ცხოვრებაში დარჩება, ხოლო ალლაჰისა და მისი შუამავლი-





სადმი ﷺ სიყვარული მარადიული ბედნიერების სულიერი კაპიტალი იქნება.

ნამდვილად, მე ვეკითხები თავისთავს:

„შენ რაზე უფრო მეტად განიცდი: ამქვეყნისთვის თუ იმქვეყნისთვის? რამდენად განიცდი შენ უკანასკნელი ამოსუნთქვისთვის და საფლავის მდგომარეობაზე? რამდენად შეწუხებული ხარ საიქიოთი? რამდენად განიცდი შენ, თავისთავი ალლაჰის რისხვითა და ტანჯვით გამოსცადო?“ ასეთ ფიქრებს ნაფსის უდარდელობა ეწინააღმდეგება, რომელიც წარმავალ ყოფას ყოველთვის აპროტესტებს. მხოლოდ „ზიქრს“ (ალლაჰის ხსენება) შეუძლია უდარდელობა მოიცილოს. უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში ბრძანებს: **„რომელთაც ირწმუნეს, ალლაჰის ხსენებით იჯერეს გულნი მათნი. დიახ, მხოლოდ ალლაჰის ხსენებით ჰპოვებს გულნი სიმშვიდეს!“** *(სურა არ-რაღდი, 28)*. მაგრამ ამასთან ზიქრი მხოლოდ ენით არ უნდა შემოიფარგლებოდეს, ის ამავე დროს გულითაც უნდა გამომჟღავნდეს. მორწმუნის გული ერთი აზრით უნდა ძგერდეს: „როგორ შემიძლია გავხდე ალლაჰის მეგობარი?“ მოდით, ნუ დავივიწყებთ იმის შესახებ, რაც ღვთაებრივი ვიდეოსამეთვალყურეო კამერების კონტროლის ქვეშ იმყოფება. მაშინაც კი, როცა ჩვენ ფოტოაპარატით ან ვიდეოკამერით სურათებს გვიღებენ, ჩვენ მშვიდად ყოფნა არ შეგვიძლია. ჩვენ ისე ვიცავთ თავისთავს, იმიტომ რომ ამ კადრების ხილვა ისეთებსაც შეუძლიათ, როგორიც ჩვენ ვართ, ცოდვილი ადამიანები. როცა დადგება დრო, ამ ღვთაებრივი კამერების კადრებს ჩვენ გვაჩვენებენ და გვეტყვიან: **„წაიკითხე შენი წიგნი! დღეს ანგარიშგებად შენს წინააღმდეგ კმარა შენი სული!“** *(სურა ისრა, 14)*.





# მთავარი პრობლემა - სულიერი აღზრდა

**კითხვა:** იმისგან, რაც თქვენ თქვით მუსლიმების ფულით გამოცდაზე, შეიძლება თუ არა დასკვნის გაკეთება, რომ ფული შორსაა „თაყვასგან“ და ჩვენ გულგრილობისკენ გვიბიძგებს? საჭიროა თუ არა ფულის თავიდან მოცილება?

**პასუხი:** ფული დანის მსგავსია, რომელსაც ორი პირი აქვს. ფული „თაყვას“ ან გვაახლოებს, ან გვაშორებს. ეს სულის მდგომარეობის მიხედვით ვლინდება. გული აგზავნის ფულს. როგორი გულიც გვაქვს, ფულიც იმ ფორმას მიიღებს. ესე იგი, მთავარი პრობლემა გულია. ამიტომ უზენაესი ალლაჰი გულს განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევს. ის იტყობინება, რომ მხოლოდ ისინი გადარჩებიან, ვინც საიქიოს „ყალბი-სალიმით“ (ალლაჰის სიყვარულით სავსე გული) მივიდა. ღმერთი მოგვიწოდებს, რომ ჩვენ გასუფთავებული გულით მივიდეთ.

**კითხვა:** ასეთ შემთხვევაში მუსლიმების პრობლემა ფულით გამოცდის დროს გულის არასკამრის აღზრდაში მდგომარეობს.

წინაპართა რიცხვიდან მეცნიერი აბუ ჰაზიმი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა:

„თუკი ყველა შესაძლებლობა (მატერიალური ფასეულობები, სოციალური მდგომარეობა) არ ემსახურება ალლაჰთან დაახლოებას, ის მხოლოდ უბედურებითა და განსაცდელით მოგიბრუნდება.“





**პასუხი:** მართალია. ჩვენ მოგვდის მშობლების წერილები საჩივრებით: „ქალიშვილს მოუხდა ესა და ეს, ვაჟიშვილს ესა და ეს...“ და თქვენ რა, როგორც მშობლები, მიეცით რამე ისეთი, რომ სხვა რამეს მოელოდეთ? უპირველესად, ნაკლოვანებები თავისთავში უნდა ვეძებოთ. გამახსენდა ისტორია, რომელიც აწგარდაცვლილ მასწავლებელს ალი ულვი ხურუჯის ეხება. 50 წლის წინ მხოლოდ 10 000 ადამიანს შეეძლო ჰაჯობაზე გამგზავრება. როცა მომლოცველები ცოტა იყვნენ, მეტი შესაძლებლობა იყო სხვა ქვეყნებიდან ჩამოსულ მომლოცველებს ახლოს გაცნობოდი. ერთხელ ალი ულვი ხოჯა თავის ამხანაგებთან და აფრიკის მომლოცველთა ჯგუფის ხელმძღვანელთან ერთად არიფ ჰიქმეთის ბიბლიოთეკაში იჯდა. ამ წმინდა ადგილების ერთ-ერთმა მსახურმა დაიჩივლა, რომ ზოგიერთი აფრიკელი მომლოცველი ადაბს (ქცევის წესები) საჭირო ყურადღებას არ აქცევდა. მაშინ აფრიკელი მომლოცავი ჯგუფის ხელმძღვანელი ადგილიდან წამოდგა და იკითხა: „აბა რა გააკეთეთ თქვენ ჩვენთვის, რომ სხვა რამეს ელოდებით? ალლაჰის შუამავალი ﷺ თავის მიმდევრებს აფრიკაში აგზავნიდა, თქვენ კი ერთხელ მაინც ჩამოხვედით? აქ ჩამოსული ადამიანები მეჩეთებს პირველად ხედავენ. ესენი არიან ადამიანები, რომლებიც ჯუნგლებში ცხოვრობენ, თქვენ კი ჩამოხვედით ჩვენთან და ქცევის წესები გვასწავლეთ?“ დღესაც მსგავსი პრობლემაა. რა მისცეს მშობლებმა თავიანთ შვილებს და რად მოელიან მათგან სხვა რამეს? ამიტომ საჭიროა ისლამი ხელახლა აიხსნას და გაგებული იქნას. დღეს მკაცრად დგას იდეალური ადამიანის მოთხოვნა, რომელიც ისლამის კანონებით ცხოვრობს.

მევლანა ჯალალედინ რუმიმ ასეთი აფორიზმით გამოხატა ეს: „ერთხელ ღამით მე გავედი ქუჩაში. მინდორ-





ზე გავლისას, მე დავინახე ადამიანი, რომელიც იქ ფანარით ხელში დაეხეტებოდა. მე ვკითხე მას: „რას ეძებ შენ?“ მან მიპასუხა: „ადამიანს ვეძებ“. მე მას ვუთხარი: „უარი თქვი მაგაზე და თავს ნუ იტანჯავ. წადი და დაიძინე. მისი ძებნით მეც დავიღალე!“ მან დამწუხრებული სახით შემომხედა და ამოილუღლუღა: „მე ვიცი, რომ მას ვერ ვნახავ და მაინც ამ დარდით დავეხეტები, მაგრამ მე ეს დარდიც სიამოვნებას მანიჭებს“. ასე, რომ დღეს ყველა თემი იდეალურ ადამიანს ეძებს. ამ თემთა შეკრებებზე ადამიანთა უზარმაზარი რაოდენობაა. და ამ ხალხის შეკრება იდეალური ადამიანის მონატრების განსახიერებაა.

**ალლაჰის შუამავლის ﷺ სულიერი ცხოვრება იყო ფაქიზი, მშვიდი და მთრთოლვარე, სურნელოვანი ყვავილებით ავსილი, სამოთხის ბაღის მსგავსი. როგორ ვისარგებლეთ ჩვენ ამ ბაღიდან მოქროლილი ახალი სიოთი? რამდენად მსგავსია ჩვენი საოჯახო ცხოვრება, სავაჭრო და სოციალური ქსელები ამ კავშირებისა?**







## დასაქმებულისა და დამსაქმებლის ურთიერთობა

**კითხვა:** დაე, ალლაჰი იყოს თქვენით კმაყოფილი. თქვენ გააკეთეთ ძალიან მნიშვნელოვანი შეხსენებები. ჩვენს თემასთან დაკავშირებით ძალიან ბევრს ლაპარაკობენ დასაქმებულთა უფლებებზე. ესე იგი, ჩვენ მხედველობაში არ გვყავს დამსაქმებლები, რომლებიც არ განსხვავდებიან ვალდებულებებით თავიანთი დასაქმებულებისგან ისლამის კანონებთან დაკავშირებით. მაგრამ როგორი ურთიერთობა იქნება მუსლიმ დამსაქმებელსა და დასაქმებულს შორის? რა უფლებებს ფლობს დასაქმებული? როგორი კრიტერიუმებია გათვალისწინებული დასაქმებულთა ხელფასის განსაზღვრისას?

**პასუხი:** ჩვენ უფრო ღარიბი ადამიანების ბედს განვიცდით. თუმცა დამსაქმებელს უფრო მეტი სიბრალული ესაჭიროება, რომელიც თავის დასაქმებულებს აწვალებს. მათ ესაჭიროებათ შეცოდება და ჭეშმარიტ გზაზე დაკვალიანება, რადგან წარმოქმნილ პრობლემათა მეტი ნაწილი ტირანი-დამსაქმებლის ბრალით ხდება. როგორც ჩვენ ადრე ვთქვით, ტირანი-დამსაქმებელი თავის მუშას ეუბნება: „მე გაჭმევ შენ“. რა უფლება აქვს მას ასე თქვას? სიკვდილის წინ ალლაჰის შუამავალი ﷺ ორ რამეს დაბეჯითებით ახსენებდა მუსლიმებს. რავი (გადამცემი) ყვებოდა: „ალლაჰის შუამავლის ﷺ ხმა იმდენად წყნარი იყო, რომ მისი გაგონება შეუძლებელი იყო, მაგრამ მიუხედავად ამისა, ის თავის სიტყვებს ისევ და ისევ იმეორებდა“.





პირველი: ჩვენი ვალდებულება უზენაესი ალლაჰის წინაშე: „ ლოცვა, ლოცვა, ლოცვა!“

მეორე: „დაიცავით მათი უფლებები, ვინც თქვენი მფარველობის ქვეშაა!“

მხოლოდ ამის შიშით, რომ არ დაერღვიათ ეს უფლებები, თანამიმდევრებმა მრავალი სამხედრო ტყვე გაუშვეს. მუსლიმი-დამსაქმებელი თავის ხელქვეითებს უნდა კვებავდეს იმით, რასაც თვითონ ჭამს და აცვამდეს იმას, რასაც თვითონ იცვამს. მან ისინი უკიდურესად მძიმე სამუშაოთი არ უნდა გადატვირთოს. ვინაიდან ამის გარანტია ისლამმა არა მარტო ადამიანებს, ასევე ცხოველებსაც მიანიჭა. ერთხელ ალლაჰის შუამავალმა ﷺ შენიშნა ადამიანების ჯგუფი, რომლებიც აქლემებზე ისხდნენ და ერთმანეთს ელაპარაკებოდნენ. მან უთხრა მათ: *„იმგზავრეთ თქვენი ცხოველებით, მაგრამ ამასთან, არ აჭენოთ ისინი, ხოლო (როცა არ სარგებლობთ) დაასვენეთ ისინი როგორც საჭიროა. ნუ გამოიყენებთ მათ საჯდომებად ქუჩებსა და გზებზე (საუბრისას ნუ ისხდებით მათზე). არის უამრავი ცხოველი, რომელიც გაცილებით უკეთესია იმაზე, ვინც მასზე ზის და უზენაეს ალლაჰს ისინი უფრო ხშირად ახსენებენ!“ (აჰმედი, 3/439).*

**კითხვა:** ესე იგი, მუსლიმი-დამსაქმებელი უფრო მეტი პატივისცემით უნდა ეპყრობოდეს თავის მუშას?

**პასუხი:** „სურა „ალ-ხუჯურათში“ არის ასეთი აიათი: **„უეჭველად, თქვენგან ყველაზე პატივდებული ალლაჰის წინაშე თქვენში ყველაზე უფრო ღვთისმოშიშია.“** *(სურა ჰუჯურათი, 13).*

ამ აიათის გარდმოვლენის მიზეზი იყო ვიღაც მონა. ცნობილია, რომ შუამავლის ﷺ დროს ტყვეები როგორც მონები, ისე იყიდებოდნენ. ის მონა, ვიზეც ლაპარაკია,





გამუსლიმდა და თქვა: „მე მაქვს სურვილი მისდამი, ვინც მე მიყიდის: როცა ეზნის ხმა გაისმის, ჩემმა პატრონმა გამიშვას, რომ მე შევძლო წავიდე და ალლაჰის შუამავლის ﷺ ზურგს უკან ვილოცო“. და მართლაც, ყველაფერი ისე მოხდა, როგორც ამ მონას სურდა. ყოველთვის, როცა ალლაჰის შუამავალი ﷺ მეჩეთში შედიოდა, მიმოიხედავდა და ამ მონას ეძებდა. ერთხელ მან ის ველარ დაინახა და მის პატრონს ჰკითხა:

- სად არის შენი მონა?

პატრონმა უპასუხა:

- ის ავად არის, ალლაჰის შუამავალო!

ეს რომ გაიგონა, ალლაჰის შუამავალმა ﷺ შეკრიბა ყველა საჰაბე და უთხრა:

- აბა, წავიდეთ და მოვინახულოთ მონა.

რამდენიმე ხნის შემდეგ ეს მონა ისევ გაქრა. ალლაჰის შუამავალმა ﷺ მის პატრონს ისევ ჰკითხა: „რა? შენ მიეცი მას დავალება და ხელყავი მისი უფლება ლოცვაზე არ მოსულიყო?“

მან უპასუხა:

- ალლაჰის შუამავალო! ის კვდება!

ალლაჰის შუამავალმა ﷺ თავის საჰაბეებს ისევ უთხრა:

- თუ ეგრეა, ჩვენ ყველა მასთან მივდივართ.

გარდაცვალებამდე შუამავალი ﷺ მონას არ მოშორებია. როცა ის გარდაიცვალა, ალლაჰის შუამავალმა ﷺ სთხოვა მისთვის დაებანათ და შეეხვიათ. ვიდრე მისი





სხეული მიწას არ მიაბარეს, სასაფლაოზე იმყოფებოდა. მექქელმა მუჰაჯირებმა უკმაყოფილება გამოთქვეს:

- ჩვენი რწმენა რომ გადაგვერჩინა, ჩვენ საკუთარი სახლები მივატოვეთ, ჩვენი სიცოცხლე და ქონება მსხვერპლად გავიღეთ. ალლაჰის შუამავალმა ﷺ ამ მონას უფრო მეტი ყურადღება დაუთმო, ვიდრე ჩვენ.

თავის მხრივ, მედინელმა ანსარებმაც განაცხადეს:

- და ჩვენც გავიღეთ სიცოცხლე და ქონება ალლაჰის გულისთვის, მაგრამ ალლაჰის შუამავალმა ﷺ ამ მონას უფრო მეტი ყურადღება მიაქცია, ვიდრე ჩვენ.

ამის შემდეგ გარდმოვლენილი იქნა ეს აიათი: **„უეჭველად, თქვენგან ყველაზე პატივდებული ალლაჰის წინაშე თქვენში ყველაზე უფრო ღვთისმოშიშია“.** *(51 სურა ჰუჯურათი, 13).*

ესე იგი, ეს აიათი გარდმოვლენილი იქნა არც იმ საჰაბისთვის, რომელსაც მაღალი თანამდებობა ეჭირა და არც მდიდარი ადამიანის გულისთვის. ეს აიათი იმ მონის გულისთვის იქნა გარდმოვლენილი. ცხოვრებაში გარეგნულად ის იყო მონა, მაგრამ სინამდვილეში ის „სულიერების“ უმაღლეს საფეხურზე იყო.

რა მოითხოვა ამ მონამ საზღაურად? მან ალლაჰის შუამავლის ﷺ საზოგადოება ისურვა. და რისთვის ისურვა მან შუამავლის საზოგადოება? ის ითხოვდა გაეშვათ ლოცვაზე იმისთვის, რომ მიწიერი თაყვანისცემა ალლაჰის შუამავალთან ﷺ ერთად შეესრულებინა.







## ვკვებოთ იმით, რასაც ჩვენ თვითონ ვჭამთ

**კითხვა:** ეფენდი, შეიძლება თუ არა რჩევის ნორმად მიღება: „კვებეთ იმით, რასაც თვითონ ჭამთ“?

**პასუხი:** შუამავლის ﷺ ეს დარიგება შეიძლება ადაპტირებული იქნას ჩვენს თანამედროვე პირობებთან. „კეთილდღეობის ეპოქაში“ ეს ნორმა დადგენილი იქნა იმისთვის, რომ სიფრთხილის მიზნით მონებისთვის მიეცათ მეტი, ვიდრე ისინი იმსახურებდნენ და რომ შემდეგ ეს მათი განთავისუფლების მიზეზი გამხდარიყო. ესე იგი, მონის მფლობელად ყოფნა ისეთი მძიმე ხდებოდა, რომ მისი განთავისუფლება გაცილებით ადვილი იყო. გარდა ამისა, იმისთვის, რომ კლასობრივი ბარიერები გაერღვიათ, მათ ნება დართული ჰქონდათ, თავისუფალ ქალებზე დაქორწინებულიყვნენ. ამან კი იქამდე მიიყვანა, რომ მრავალი მონა, რომელიც სხვა რელიგიას აღიარებდა, ხედავდა რა საკუთარ თავზე ასეთ ზრუნვას, გამუსლიმდა. მუსაბ ბინ უმაირი (ალლაჰმა დალოცოს) ერთ-ერთი ცნობილი მიმდევარი იყო. ბედირის ბრძოლაში მისი ძმა აბუ აზიზი, რომელიც ყოფილი წარმართი იყო, ტყვედ ჩავარდა. როგორც ყველა სხვა ტყვე, ისიც ერთ-ერთ სახლში მისცეს. ამ სახლის მფლობელები ძალიან ღარიბები იყვნენ. გამოსასყიდის სანაცვლოდ აბუ აზიზი ვალდებული იყო ამ სახლის ბავშვებისთვის წერა-კითხვა ესწავლებინა. სახლის პატრონები ტყვეს, რომელიც მათ ბავშვებს ასწავლიდა, პროდუქტებს აძლევდნენ, რასაც ძლივს გამოიმუშავებდნენ, ხოლო თვითონ ფინიკითა და წყლით კმაყოფილდებოდნენ. მოგვიანებით აბუ აზიზი ყვებოდა:





„ეს ოჯახი ფინიკითა და წყლით იკვებებოდა, მე კი საუკეთესო საჭმელს მაძლევდნენ. მე მრცხვენოდა და მათ ვუთხარი:

- ასე ნუ აკეთებთ! მოდით, მაშინ მეც თქვენსავით ფინიკითა და წყლით გამოვიკვებები. თქვენ კი საუკეთესო საჭმელი ბავშვებს მიეცით.

ისინი პასუხობდნენ:

- არა, ასე არ შეიძლება! ალლაჰის შუამავალმა ﷺ ჩვენ ასე გვიბრძანა.

ჰადისი:

*„ალლაჰი ამ თემს ლოცვების, ვედრებებისა და მათგან სუსტების გულწრფელობის წყალობით ეხმარება“. (ნასაი, ჯიჰადი, 43).*

**კითხვა:** შეიძლება თუ არა მუსლიმური საზოგადოება შემოსავლების სხვადასხვაობის გამო იმ მდგომარეობამდე მივიდეს, რომ მდიდრებსა და ღარიბებს შორის უზარმაზარი უფსკრული აღმოჩნდეს? ეს როგორ იქნება?

**პასუხი:** თუკი საზოგადოებაში ცხოვრების დონის მხრივ მდიდრებსა და ღარიბებს შორის დიდი განსხვავება იქნება, ასეთ საზოგადოებაში სიმშვიდე და უსაფრთხოება არ იქნება. ამიტომ უბედურია საზოგადოება, სადაც მდიდრები ძუნწები არიან, ხოლო ძუნწები - მდიდრები. და პირიქით, ძალიან ბედნიერია საზოგადოება, სადაც მდიდრები გულუხვები არიან, ხოლო გულუხვები - მდიდრები.

ამიტომ ძალიან მნიშვნელოვანია, რომ მდიდარი მუსლიმები იცავდნენ ისლამის ზნეობრივ პრინციპებს, როგორიცაა სამართლიანობა, ძმობა, ურთიერთდახმარება, თავგანწირვა, გაჭირვებულებზე დახმარება. ამავე დროს ღარიბი მუსლიმები უნდა ემხრობოდნენ ისეთ ღვთაებრივ





კანონებს, როგორიცაა მოთმინება, კმაყოფილება, პატიოსანი გამომუშავებულისკენ მისწრაფება, შურისა და სიძულვილისგან განშორება. მტრობა სიყვარულითა და ძმობით მხოლოდ ასეთ საზოგადოებაში შეიცვლება.

ფრიად პატივცემული ალი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა:

„რელიგია და სამყარო, სიმშვიდე და კეთილდღეობა მტკიცედ იდგება, სანამ დაცული იქნება ოთხი პირობა:

1. სანამ მდიდრები შეეშვებიან სიძუნწეს და გასცემენ იმ ქონებიდან, რომელსაც ფლობენ.

2. სანამ მეცნიერები შესწავლილი ცოდნის მიხედვით მოიქცევიან.

3. სანამ უმეცრები იმით არ ამაღლდებიან, რაც მათ არ იციან.

4. სანამ ღარიბები ამ ქვეყანას საიქიოზე არ გაჰყიდიან.“







# კაპიტალისტურ საზოგადოებაში იცხოვრო ისე, როგორც მუსლიმს შეეფერება

**კითხვა:** ჩვენ გვინდოდა შეგვეჯამებინა და დასასრულისთვის დაგვესვა კითხვა: შეიძლება თუ არა კაპიტალისტური წყობის დროს ისე ცხოვრება, როგორც მუსლიმებს შეეფერებათ? თუკი ეს შესაძლებელია, თავისთავში როგორი თვისებები უნდა გამოვიმუშავოთ?

**პასუხი:** მართალია კაპიტალისტურ საზოგადოებაში ცხოვრება ისლამის მოთხოვნებთან შესაბამისობაში ძალიან რთულია, მაგრამ სრულიად შესაძლებელია. ჯაჰილიის პერიოდის საზოგადოების ეკონომიკური პირობები, რომელთაგანაც ისლამი ამოიზარდა, თანამედროვე პირობებზე არაფრით უკეთესი არ იყო. პროცენტებმა, მევახშეობამ, ექსპლოატაციამ და ტყუილმა თავიანთ პიკს მიაღწია. ისლამი ამ გარემოში დაიბადა და გაიზარდა. მუჰამმედ შუამავალი ﷺ ვაჭრობას სწორედ ასეთ პირობებში ეწეოდა და ეკონომიკურ ცხოვრებას საფუძველი ამ საზიზღარ რეჟიმთან ბრძოლით ჩაუყარა, რომელიც შემდგომ ისლამის ჭეშმარიტებისა და სამართლიანობის ფუნდამენტზე გაიზარდა. „კეთილდღეობის ეპოქაში" მოშორებული იქნა პროცენტები და მევახშეობა, რომელიც მდიდარს უფრო ამდიდრებდა და ღარიბს უფრო აღარიბებდა. გარდა ამისა, ისტორიით ცნობილია, რომ მრავალი უცხოური სისტემის მორწმუნეები აგრძელებდნენ თავიანთი ურთიერთობის სისტემის დაცვას. რადგანაც ჭეშმარიტი მუსლიმი - ესაა პიროვნება, რომელსაც ძალუძს ნებისმიერ საზოგადოებასა და ნებისმიერ გარე-





მოებებში შეინარჩუნოს თავისი ცხოვრების რეჟიმი და განგაში რწმენის გამო, ისევე როგორც ოქროს მარგალიტი, ტალახშიც რომ ჩავარდეს, თავის ფასს მაინც ინარჩუნებს.

აქედან გამომდინარე, მუსლიმი თავის ეკონომიკურ ურთიერთობებს არა კაპიტალიზმის დაქირავებული პრინციპებით უნდა აშენებდეს, არამედ ისეთი ღვთაებრივი კრიტერიუმების შესაბამისად, როგორიცაა უზენაესი ალლაჰის მიერ ნაბრძანები - ერთგულება და პატიოსნება, ალალი და არამი.

ის მორწმუნეები, რომლებიც არამუსლიმური სისტემების შიგნით ამ ღვთაებრივ კანონებსა და აკრძალვებს იცავდნენ, გარშემომყოფთათვის ყოველთვის იყვნენ სიკეთის მაგალითები. და თვით თავიანთი თვისებების წყალობითაც კი უამრავი ადამიანისთვის ისლამის მიღების მიზეზი გახდნენ.

ვაჭრობით პატიოსნად გამომუშავების მისწრაფებას და არამის თავიანთ შემოსავალში გაურევლობას მატერიალური და სულიერი სიმდიდრე (ბარაქა) მოაქვს. მუსა ეფენდიმ (ალლაჰმა დალოცოს) ეს შემდეგი მაგალითით ახსნა.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ამბობდა: *„ვაჭარი, რომელმაც საქონელი გასაყიდად გამოფინა, „მარზუყია“ (წილმინიჭებული), ხოლო „მუხთაქირი“ (სპეკულიანტი) - დაწყევლილია“. (იბნ მაჯა, თიჯარათი, 6).*

„ჩვენ გვყავდა არამუსლიმი მეზობელი, რომელმაც შემდგომ ისლამი მიიღო. ერთხელ, როცა მე ვკითხე, თუ როგორ გამუსლიმდა, მან ასეთი ისტორია მოყვა: „მე ისლამი მივიღე მოლა რაბის მაღალზნეობრივი ქცევის წყალობით, რომლის მინდორიც აჯიბადამში ჩემსას ესაზღ-





ვრებოდა. მოლა რაბი თავს რძის გაყიდვით ირჩენდა. ერთ საღამოს ის ჩვენთან მოვიდა და თქვა:

- მიიღეთ, ეს თქვენი რძეა.

მე გავიკვირვე:

- ეს როგორ? მე ხომ თქვენთვის რძე არ მომითხოვია.

ამ ფაქიზმა და დელიკატურმა კაცმა ამიხსნა.

- მე ვერ შევნიშნე თუ როგორ გადავიდა ჩემი ერთ-ერთი ძროხა თქვენს მინდორში და იქ ძოვდა. ამიტომ ეს რძე თქვენ გეკუთვნით. მანამდე, ვიდრე ეს ბალახი მის სხეულს კვებავს, მე რძეს თქვენ მოგიტანთ. როცა მე ვუთხარი:

- რაზეა ლაპარაკი, მეზობელო! მან ხომ მარტო ბალახი ჭამა. იყოს თქვენი სასიკეთოდ!

მაგრამ მოლა რაბიმ არ დაიშალა:

- არა, არა! ეს რძე სამართლიანად თქვენ გეკუთვნით! და აგრძელებდა ჩვენთან რძის მოტანას მანამ, სანამ ძროხა შეჭმული ბალახისგან სრულად არ განთავისუფლდა.

ამ კეთილშობილი ადამიანის საქციელმა მე ძალიან ამაღელვა. ბოლოს კი ჩემი თვალებიდან უდარდელობის ბისტი (ლიბრი თვალის გუგაზე) ჩამომეხსნა და გული რწმენის შუქმა გამინათა. მე საკუთარ თავს ვუთხარი: „ჭეშმარიტად, ადამიანის რწმენა, რომელიც ასეთ მაღალ ზნეობას ფლობს - ყველაზე მაღალი რწმენაა. არ შეიძლება იმ რწმენაში ეჭვის შეტანა, რომელიც ასეთ ფაქიზ, სამართლიან, სრულყოფილ, გულწრფელ ადამიანებს ზრდის!“ შემდეგ მე „ქელიმეი შაჰადათი“ წარმოვთქვი და გავმუსლიმდი“. ეს ისტორია კიდევ ერთხელ





ადასტურებს, რომ ადამიანებს ყოველთვის აღაფრთოვანებს ლამაზი ქცევები და ძლიერი პიროვნებები და ისინი მიჰყვებიან ნამდვილ პიროვნებებს, რადგანაც მუსლიმური კეთილშობილება და სიფაქიზე, თუგინდ მცირეოდენი დელიკატურობაც კი, ადამიანისთვის რელიგიური შეხედულებებით, ხშირად გაცილებით ეფექტური შეიძლება აღმოჩნდეს, ვიდრე ლამაზი ლაპარაკი. ეს ისტორიაც ზუსტად ამის ნათელი მაგალითია.

აბდულლაჰ ბინ ომარი (ალლაჰმა დალოცოს) ამბობდა:

„თუგინდ თქვენ ლოცვით ხახვს დაემსგავსოთ (მოიხაროთ) და მარხვის დაცვით ლურსმნის მაგვარი გახდეთ, ვიდრე არამს - აკრძალულს არ მოერიდებით, ალლაჰი ასეთ ღვთისმსახურებებს არ მიიღებს“.

როცა ფრიად პატივცემული ომარის (ალლაჰმა დალოცოს) თანდასწრებით ვიღაცას აქებდნენ, ის მასზე სამ შეკითხვას აძლევდა:

- შენ მის მეზობლად ცხოვრობდი, მასთან ერთად მოგზაურობდი ან ვაჭრობას ეწეოდი? თუკი თანამოსაუბრე ყველა შეკითხვაზე უარყოფითად პასუხობდა, ფრიად პატივცემული ომარი ამბობდა:

- ვფიქრობ, შენ ის მეჩეთში დაინახე, როცა თავის ქნევით ყურანს კითხულობდა. თანამოსაუბრე პასუხობდა, რომ ეს ასეა. ფრიად პატივცემული ომარი (ალლაჰმა დალოცოს) მას უხსნიდა:

- ასეთ შემთხვევაში, ნუ აქებ უსაზღვროდ, რადგანაც გულწრფელობა თავის ქნევაში არაა.





## რა საჩით შევიდა ისლამი ინდონეზიაში?

ერთხელ ქსოვილებით მოვაჭრე ერთმა მუსლიმმა, ვისი გულიც ისლამის მთელი სილამაზით იკვებებოდა, გემი საქონლით დატვირთა და ინდონეზიაში გაემგზავრა. ის იქ დასახლდა და ვაჭრობას შეუდგა. მის მიერ ჩამოტანილი ქსოვილები ზუსტად იმ ხარისხის იყო, როგორიც ამ ქვეყნის მცხოვრებლებს აწყობდათ. და რადგანაც ის იყო მორწმუნე, მცირედით კმაყოფილი, ემხრობოდა პრინციპს: „დაე, შემოსავალი იყოს მცირე, მაგრამ იყოს სუფთა და პატიოსნად გამომუშავებული“. ამიტომ ის შორს იყო იმისგან, რომ საქონელი ამაღლებულ ფასად გაეყიდა. ის არ იმედოვნებდა სწრაფ გამდიდრებას და არ იყო ხარბი მომხმარებელი.

ერთხელ ის შეყოვნდა და თავის ფარდულში სამუშაოდ მოგვიანებით მივიდა. მან შეიტყო, რომ დიდი მოგება ჰქონდა მიღებული. მაშინ მასა და მის გამყიდველს შორის შემდეგი დიალოგი მოხდა:

- რომელი ქსოვილები გაყიდე შენ?

- ესა და ეს ქსოვილები, ბატონო.

- რამდენად გაყიდე?

- 10 აქჩედ.

- ეს როგორ? შენ როგორ გაყიდე ის ქსოვილი 10 აქჩედ, რომელიც 5 აქჩე ღირს? ჩვენ სხვისი უფლებები დავარღვიეთ. შენ იცნობ მყიდველს, რომ დაინახო?

- დიახ, ვიცნობ!





- ასეთ შემთხვევაში, მოიყვანე აქ მყიდველი. ჩვენ მისი უფლებები დაუყოვნებლივ უნდა აღვადგინოთ.

გამყიდველი წავიდა, მონახა მყიდველი და მიიყვანა. ფარდულის პატრონმა მოუბოდიშა მყიდველს და ფასის სხვაობა გაუწოდა. ადრე ასეთი ურთიერთობის დაუნახავ მყიდველს ძალიან გაუკვირდა. ის ცდილობდა გაეგო ფრაზის მნიშვნელობა: „მე მაპატიე, თუკი შენი უფლებები დავარღვიე!“. ამ ისტორიაზე ყველა ლაპარაკობდა და არ გასულა ბევრი დრო, რომ თვით მეფემდეც მიაღწია. მან გამოიძახა ქსოვილებით მოვაჭრე და ჰკითხა:

- ჩვენ ადრე არასდროს გვსმენია ასეთ ურთიერთობაზე და მსგავსი ქცევებიც არ გვინახავს. თქვენი საქციელი ჩვენთვის გამოცანად იქცა. არ შეგიძლია აგვიხსნა?

ვაჭარმა ზრდილობიანად მიუგო:

- მე მუსლიმი ვარ. ისლამში მთელი დედამიწა ალლაჰს ეკუთვნის. ადამიანი კი მხოლოდ ამანათის მეპატრონეა. გარდა ამისა, ისლამში ყველა სახის გარიგება, რომელიც საზოგადოებას ვნებს, აკრძალულია. ასევე აკრძალულია არაკანონიერი შემოსავალი, პროცენტი, უზომოდ ამაღლებული ფასები, გაზრდილი გადასახადი, „გაბნი ფახიში“. ამ გარიგებაში მე უფლება დავარღვიე. ამიტომ ჩემს შემოსავალს არამი შეერია. მე ამით მხოლოდ შეცდომა გამოვასწორე. მაშინ მეფემ ზედიზედ მიაყარა კითხვები:

- „რა არის ისლამი? რა უნდა გააკეთო, რომ მუსლიმი გახდე?“ ვაჭარმა ყველა კითხვას მსუბუქად, თანმიმდევრობით უპასუხა. მეფემ ამ ისტორიის წყალობით ისლამის რელიგიის არსებობის შესახებ პირველად გაიგო და მაშინვე გამუსლიმდა. მოგვიანებით მისმა მთელმა ხალხმაც ისლამი მიიღო“. *(მეჰმედ ფაქსუ, იმან ხაიათა გეჩინჯე).*





მუჰამმედ შუამავალი ﷺ ამბობდა: „ალლაჰმა თავისი წყალობა ერთ კაცს გაუწია, რომელიც თქვენამდე ცხოვრობდა, რადგან ეს ადამიანი გაყიდვისას, ყიდვისას და თავისი ვალის მოთხოვნისას გაგებას ავლენდა“. *(თირმიზი, ბუიუგი, 75/1320).*

იმის საიდუმლო, რომ ინდონეზია მუსლიმთა რაოდენობით ერთ-ერთი მრავალრიცხოვანი ქვეყანაა მსოფლიოში - დაახლოებით 250 მილიონი მუსლიმი - შესაძლებელია იმალება აწდემონსტრირებულ მუსლიმურ ზნეობრიობაში 5-კაპიკიანი ქსოვილის ყიდვა-გაყიდვის პროცესში. და რა ქნა ამ მუსლიმმა ვაჭარმა?

მშვიდად და ნებაყოფლობით აჩვენა ისლამის მთელი სიღრმე და ფასეულობა, მისი სულიერი აგებულება და სიბრძნე.







## სავაჭრო ზნეობრიობის მობილიზაცია

ზემოთ აღნიშნულის შეჯამებისას, შეგვიძლია დავამტკიცოთ, რომ თანამედროვე საზოგადოება, რომელშიც შესუსტდა ამხანაგობის კვანძები, დაკარგულია სიმშვიდე და სიწყნარე, გამეფებულია შური და მოუთმენლობა, ბიზნესი ზნეობრიობას უკიდურესად მწვავედ საჭიროებს. ამჟამად, როცა ადამიანები ქონების მონებად გადაიქცნენ, ყოველი მუსლიმი ვალდებულია უფრო მეტად, ვიდრე ადრე, მაღალ, სრულყოფილ ზნეობას მიემხროს და თავის მოქმედებებში, უზენაესი ალლაჰის შიშის ქვეშ ყოფნით, ადამიანის უფლებების დარღვევას განუდგეს.







# ტერმინების ლექსიკონი

**ალნიაი შაქირინი -** კეთილშობილი მდიდრები.

**ადაბები -**ეტიკეტი, ზნეობრივი ნორმების ჩამონათვალი.

**აიათი -** (არაბული: ნიშანი, ზოგჯერ ითარგმნება როგორც ტაეპი) -ყურანის უმცირესი დამოუკიდებელი ნაწილი.

**ამანათი -** შესანახად მიბარებული ნივთი, საგანი.

**ანსარები -** მუჰამმედ შუამავლის ﷺ მიმდევრები, მედინას მცხოვრებლები. ძალიან დაეხმარნენ ალლაჰის შუამავალსა ﷺ და მუსლიმებს. ისინი თავიანთ სახლებში მოათავსეს და ყოველივე საჭირო და აუცილებელი გაუყეს.

**არიფი -** ალლაჰისა და საგანთა არსის შემცნობი ადამიანი.

**ასჰაბი** (საჰაბი, ასჰაბები) - მუჰამმედ შუამავლის ﷺ თანამიმდევრები, ისინი, ვინც ალლაჰის შუამავლის ﷺ დროს ისლამი მიიღო და მონაწილეობდა მუსლიმური სახელმწიფოს შექმნაში. ასჰაბები იყოფიან ორ ჯგუფად - ანსარები და მუჰაჯირები. მუჰამმედ შუამავლის ﷺ სიკვდილის შემდეგ ანსარებმა მუსლიმური ელიტური საზოგადოების საფუძვლები შეადგინეს. ასჰაბების სიტყვებით ძირითადად შედგენილი იქნა ჰადისების კრებული, თქმულებები მუჰამმედ შუამავლის ﷺ გამონათქვამები და ქცევები. ასჰაბებმა მნიშვნელოვანი როლი





შეასრულეს ისლამის გავრცელებასა და მისი რელიგიური სისტემის ფორმირებაში.

**ახლი ზუხდი, ზუხდი** (არაბული: ასკეტიზმი, ამქვეყნიური სიამოვნებებისგან თავშეკავება) - მხედველობაში არიან ასკეტები ისლამში, რომლებიც განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევენ ალლაჰის ხშირად ხსენებას (ზიქრი) და ალლაჰზე მინდობას საკუთარ ნებაზე უარის თქმის დროს (თავაქქული).

**ეჰლი ჰავასი** - სულიერ სრულყოფილებას მიღწეული რჩეული მართლმორწმუნეები.

**ბარაქათი –** სიმდიდრე.

**გაბნი ფახიში –** მეტისმეტად წამოწეული ფასები.

**დერგაჰი, ზავია** - ისლამის პირველ საუკუნეებში ასე ეძახდნენ პატარა მუსლიმანურ მეჩეთებსა და სამლოცველოებს. მოგვიანებით მათ ეწოდათ სათავსოები, რომელშიც ცხოვრობდა სულიერი დამრიგებელი თავისი მოწაფეებითა და თანამიმდევრებით. დერგაჰი - სუფიზმის მიმდევარი ძმების საცხოვრებლის ერთ-ერთი სახელწოდებაა, რომელიც მათ საკულტო და კულტურულ-საგანმანათლებლო ცენტრად ემსახურებოდა.

**ჯაჰილია** - ძირითადად არაბი ხალხების ცხოვრების ისლამამდელი პერიოდი, რომელიც ყურანიდან წარმოდგება, როცა ადამიანებმა არ იცოდნენ ისლამი და ისლამური ცხოვრების იდეალი, ეთაყვანებოდნენ უამრავ ღმერთს და თავიანთ ქცევებში ვნებებითა და წარმავალი სურვილებით ხელმძღვანელობდნენ.

**ზიქრულლაჰი, ზიქრი** (არაბული; ხსენება) - ალლაჰის რიტუალური ხსენება, რომელიც განსაკუთრებული ფორმულითა და განსაკუთრებული სახით სრულდება,





ხმამაღლა ან ჩურჩულით, რასაც სხეულის განსაზღვრული მოძრაობები ახლავს. სუფიზმის საძმომ ზიქრის საკუთარი რიტუალები შექმნა, რომელიც ზოგჯერ მუსიკის თანხლებითა და დოლების ბრახუნის ქვეშ მიმდინარეობს. ზიქრი დაფუძნებულია სუფიებისა და დერვიშების მიერ განსაზღვრული ფორმულების მრავალჯერად გამეორებაზე.

**იმანი** - ისლამის ჭეშმარიტების რწმენა, მუსლიმური რელიგიის მოუცილებელი ნაწილი. მუსლიმი თეოლოგები იმანს ყოფენ შიდა რწმენად (იჰთიყადი), მისი სიტყვით აღიარება (იქრარი) და კეთილ საქმეებად (ამალი). ზოგიერთი თეოლოგი თვლის, რომ იმანი არის ალლაჰის ჭეშმარიტების, მისი შუამავლების გულით აღქმა, ისლამის „ხუთ“ ბურჯზე მიყოლა.

**ინფაქი** - ისლამის კანონებით დაწესებული ნებაყოფლობითი მოწყალება ყოველ შეძლებულ მუსლიმზე, რომელიც თემის გაჭირვებულ წევრებზე - ღარიბებზე, გაჭირვებულებზე, მოგზაურობებზე, რწმენისთვის ბრძოლაში წასულების დასახმარებლად გაიცემა.

**ისტიღნა** - ალლაჰის კმაყოფილება და მის გარდა ყველაფრის უარყოფა.

**ისტიყამათი** - ალლაჰის ბრძანებების შესრულება: **„მაშ, მტკიცედ იდექი, როგორც გებრძანა, და ვინც მოიქცა შენთან ერთად“.** *(სურა ჰუდი, 112).* ესე იგი, დაეუფლე ცოდნას, სრულყავი ზნეობა, შეეცადე გამჩენის შეცნობას.

**ითიყადი** - სიტყვა „ითიყადის“ მნიშვნელობაა „რწმენა“. რაიმეს რწმენა, რაიმე შეტყობინების დამამტკიცებელი ან რომელიღაც მიმართულების მიმდევრობას „ითიყადი“ ეწოდება. მისი მრავლობითის ფორმაა „აყაიდ“.





იმანი და ითიყადი - სინონიმი სიტყვებია. შეიძლება ასეთი განმარტება მიეცეს: „იმანი“ - ესაა ალლაჰის რელიგიის გულით მიღება, ესე იგი ყველაფრის დამამტკიცებელი, რაც მუჰამმედ შუამავალმა ﷺ შეგვატყობინა. იმისთვის, რომ ურთიერთობები ინდივიდდთან მყარდებოდეს როგორც მუსლიმთან, ამისთვის მან ღიად უნდა განაცხადოს ან ზოგიერთი ქცევებით დაამტკიცოს.

**ყადდასალლაჰუ სირუჰუ** - ალლაჰმა შეინახოს მისი საიდუმლო. ასე ამბობენ, როცა უდიდესი სწავლულების სახელებს ახსენებენ.

**ქელიმეი - შაჰადათი, შაჰადა** - ისლამის ორი ძირითადი დოგმატის შინაარსის ფორმულა. მისი ტექსტი გვამცნობს: **„ვადასტურებ, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება, გარდა ალლაჰისა და ვადასტურებ, რომ მუჰამმედი მისი შუამავალია.**

**ყალბი სალიმი** - ალლაჰის სიყვარულით სავსე გული.

**ქუფური** - ურწმუნოება, ათეისტური მსოფლმხედველობა.

**მურაქაბა** -თვალთვალი.

**მუჰაჯირი** - მუჰამმედ შუამავლის ﷺ თანამიმდევრები, მასთან ერთად მექადან მედინაში გადასულები. ისინი მუჰამმედ შუამავალთან ﷺ უფრო დაახლოებული მუსლიმების ნაწილს წარმოადგენდნენ.

**ნაფსი** - მისწრაფებები, ბუნებრივობა, სხეული, მდაბალი ვნებები, ადამიანის სხეულისეული მოთხოვნილებები.

**რიზა** - უზენაესი ალლაჰის გადაწყვეტილებითა და ბედისწერით კმაყოფილება.





**რუჰსათი** - არაბული ენიდან ითარგმნება როგორც „შემსუბუქება“. მეცნიერულ ტერმინოლოგიაში ის შემდეგს ნიშნავს: დროებითი მდგომარეობები, რომლებიც განსაზღვრული გარემოებებითა და მოთხოვნების გათვალისწინებითაა გადაწყვეტილი. ასეთ შემთხვევაში „აზიმათს“ ზოგადი მდგომარეობის მნიშვნელობა აქვს, მაშინ როცა „რუჰსათი“ საქმის გამონაკლის მდგომარეობას აღნიშნავს.

**საბრი** - მოთმინება.

**სადაყაი ჯარია** - ქველმოქმედება, რომელიც ადამიანის სახელზე მისი სიკვდილის შემდეგაც იწერება.

**სიდდიყი** - სამართლიანობა.

**თავაქული** - უზენაესი ალლაჰის ნების მორჩილება.

**თაზქიაი ნაფსი** - ვნების მოთოკვა, მდაბალი ხასიათის ჩვევებისგან განთავისუფლება.

**ფეიზი** - ღვთაებრივი წყალობა, ღვთაებრივი წყალობის ღრუბელი.

**ფუხარაი საბირინი** - მომთმენი ღარიბები.

**ალალი** - ნებადართული საკვები, პროდუქტი.

**არამი** - აკრძალული საჭმელი.

**ხიზმეთი** - საკაცობრიო სამსახური.

**შაჰიდი** - ისლამის ორი მთავარი დოგმატის აღმნიშვნელი ფორმულა. მისი ტექსტი გვამცნობს: **„ვადასტურებ, რომ არ არსებობს სხვა ღვთაება, გარდა ალლაჰისა, და ვადასტურებ, რომ მუჰამმედი მისი შუამავალია“.**





